

ენვერ ხოჯა

# სტალინთან ერთად

## მოგონებები

ᲓᲘᲐᲓᲘ ᲛᲐᲠᲥᲡᲘᲡᲢ-ᲚᲔᲜᲘᲜᲔᲚᲘᲡ — ᲘᲝᲡᲔᲑ ᲡᲢᲐᲚᲘᲜᲘᲡ — ᲓᲐᲑᲐᲓᲔᲑᲘᲓᲐᲜ ᲐᲡ ᲬᲚᲘᲡᲗᲐᲕᲗᲐᲜ ᲓᲐᲙᲐᲕᲨᲘᲠᲔᲑᲘᲗ[1].

1. ამ წიგნის პირველი გამოცემა 1979 წლის დეკემბერში გამოვიდა.

## იოსებ სტალინის დაბადებიდან ასი წლისთავის აღსანიშნავად

მიმდინარე წლის 21 დეკემბერს ასი წელი სრულდება მას შემდეგ, რაც დაიბადა იოსებ სტალინი — რუსული და მსოფლიო პროლეტარიატის ბელადი და ფრიად საყვარელი ადამიანი, ალბანელი ხალხის ერთგული მეგობარი, თავისუფლების, დამოუკიდებლობის, დემოკრატიისა და სოციალიზმისთვის მებრძოლი მთელი მსოფლიოს ჩაგრულ ხალხთა ძვირფასი მეგობარი.

სტალინის მთელი ცხოვრება ხასიათდება შეუპოვარი ბრძოლით რუსული კაპიტალიზმის, მსოფლიო კაპიტალიზმის, იმპერიალიზმის, ანტიმარქსისტული და ანტილენინისტური მიმდინარეობებისა და მსოფლიო კაპიტალისა და მსოფლიო რეაქციის სამახურში ჩამდგარი ტენდენციების წინააღმდეგ. ლენინის ხელმძღვანელობითა და მასთან ერთად სტალინი იყო დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის ერთ-ერთი სულისჩამდგმელი და ხელმძღვანელი, ბოლშევიკური პარტიის შეუდრეკელი მოღვაწე.

ლენინის გარდაცვალების შემდეგ სტალინი 30 წლის განმავლობაში ხელმძღვანელობდა საბჭოთა კავშირში სოციალიზმის დაცვისა და გამარჯვებისათვის ბრძოლას. სწორედ ამიტომაა, რომ მსოფლიო პროლეტარიატისა და მსოფლიოს ხალხთა გულებში მისი საქმისადმი პატივისცემასა და ერთგულებას განსაკუთრებული ადგილი უკავია. სწორედ ამიტომაა, რომ კაპიტალისტური ბურჟუაზია და მსოფლიო რეაქცია განსაკუთრებულად მტრობენ ვლადიმერ ილიას ძე ლენინის ამ ერთგულ მოწაფესა და შეუდრეკელ თანამოაზრეს.

მარქსიზმ-ლენინიზმის დიად კლასიკოსთა რიგში სტალინი მარქსის, ენგელსისა და ლენინის იდეების განვითარებისა და რეალიზაციისთვის თავისი გაბედული და პრინციპული ბრძოლით ჩადგა. განსაკუთრებული გამჭრიახობითა და ნიჭით მოახერხა სწორად ორიენტირება იმ ერთობ რთულ პერიოდში, როდესაც ბურჟუაზია და რეაქცია ყველანაირად ცდილობდნენ დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის გამარჯვებისთვის ხელშეშლას.

საკუთარი ოცნებების განხორციელების გზაზე რუსეთის პროლეტარიატი დიდ წინააღმდეგობებს აწყდებოდა იმის გამო, რომ რუსეთსა და მთელ მსოფლიოში კაპიტალიზმი ბატონობდა. არადა იმ პერიოდისთვის კაპიტალიზმმა უკვე შვა თავისი მესაფლავე — პროლეტარიატი, ყველაზე რევოლუციური კლასი, რომელიც მოწოდებული იყო რევოლუციის ხელმძღვანელად. ამ კლასს შეეძლო მტერთან ბრძოლაში თავისი ისტორიული მისიის წარმატებით განხორციელება და ამ ბრძოლის შედეგად საკუთარი უფლებებისა და თავისუფლების მოპოვება, პოლიტიკური ძალაუფლების საკუთარ ხელში აღება. შემდეგ ამ პროლეტარიატს უნდა მოეხდინა ექსპლუატატორებისგან და კაპიტალისტური ბურჟუაზიისგან პოლიტიკური და ეკონომიკური ძალაუფლების გამოგლეჯვა და ახალი სამყაროს აშენება.

მარქსმა და ენგელსმა შექმნეს რევოლუციისა და მეცნიერული სოციალიზმის პროლეტარული მოძღვრება. მათ შექმნეს მუშათა საერთაშორისო ამხანაგობა, რომელიც ცნობილია „პირველი ინტერნაციონალის" სახელწოდებით. ამ პირველი საერთაშორისო ორგანიზაციის ძირითადი პრინციპები ჩამოყალიბებული იყო სადამფუძნებლო მანიფესტში, რომელმაც დასახა პრო-

ლეტარიატის გზა საწარმოო საშუალებებზე კერძო საკუთრების გაუქმებისკენ, პროლეტარიატის პარტიის შექმნისკენ, რომელიც მოწოდებული იქნებოდა ძალაუფლების საკუთარ ხელში ასაღებად რევოლუციის გზით; ბრძოლისაკენ, რომელიც პროლეტარიატს უნდა ეწარმოებინა კაპიტალიზმისა და სხვადასხვა ქვეყანაში ათასგვარი „თეორიული" ფორმით გამომჟღავნებული ოპორტუნიზმის წინააღმდეგ.

ვლადიმერ ილიას ძე ლენინმა — კარლ მარქსისა და ფრიდრიხ ენგელსის საქმის გენიალურმა გამგრძელებელმა — ამ უკანასკნელთა ღირსშესანიშნავ თხზულებებზე დაყრდნობითა და იშვიათი ოსტატობით დაცვის შედეგად რევიზიონისტების, ოპორტუნისტებისა და სხვა რენეგატების წინააღმდეგ ნამდვილი ბრძოლა გააჩაღა. მოღალატეებმა გვერდზე მოისროლეს პირველი ინტერნაციონალის დიადი დროშა და სრულიად დაუფარავად გათელეს ფეხქვეშ კომუნისტური მანიფესტის მოწოდება „პროლეტარებო ყველა ქვეყნისა — შეერთდით!". მარქსიზმის ამ რენეგატებმა ხმა მისცეს იმპერიალისტური ომებისთვის გამოყოფილ კრედიტებს, ნაცვლად იმისა, რომ ამის წინააღმდეგ გამოსულიყვნენ.

ლენინმა მარქსიზმის დასაცავად და გასავითარებლად კაპიტალური ნაშრომები დაწერა. მან განსაკუთრებით გაამდიდრა მარქსისა და ენგელსის იდეები საციალისტური და კომუნისტური საზოგადოებების შექმნის შესახებ. ითვალისწინებლად რა ყოველთვის ისტორიის მატერიალისტურ განვითარებას, ისევე როგორც ადგილსა და დროს, როდესაც ცხოვრება უხდებოდა, ლენინი იბრძოდა ბოლშევიკური პარტიის შექმნისა და კონსოლიდაციისთვის. ვლადიმერ ილიას ძემ და სხვა ბოლშევიკებმა

ინტენსიური რევოლუციური ბრძოლის მეშვეობით რუსეთის შიგნით და მის გარეთ, ცარიზმისა და მისი არმიის ლპობის პირობებში, მოამზადეს და განახორციელეს დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუცია.

რევოლუციის გამარჯვების ლენინისეული გენიალური გეგმა წარმატებით განხორციელდა. დიადი რევოლუციის წარმატებით დასრულების შემდეგ, რომელმაც ძველი მსოფლიო შეარყია და კაცობრიობის ისტორიაში ახალ ერას — ჩაგვრისა და ექსპლუატაციის მოსპობის ერას — ჩაუყარა საფუძველი, ლენინმა ბრძოლა განაგრძო პირველი სოციალისტური სახელმწიფოს შესაქმნელად. ლენინთან ერთად იბრძოდა და შრომობდა მისი ერთგული თანამოღვაწე — იოსებ ბესარიონის ძე სტალინი.

გასაგებია, თუ რატომ იყო გამორიცხული, რომ ბურჟუაზია არ წასულიყო მარქსის, ენგელსისა და ლენინის იდეების წინააღმდეგ, ამ უკანასკნელთა სამართლიან, გაბედულ და ურყევ ქმედებათა წინააღმდეგ, რომლებიც მუშათა კლასისა და ხალხთა ინტერესებს ემსახურებოდა, ბურჟუაზია ხომ ყოველთვის დაუნდობლად და გადაჭრით იყენებდა მათ წინააღმდეგ თავის ხელთ არსებულ ყველა იარღს.

კაპიტალიზმისა და მსოფლიო რეაქციული ბურჟუაზიის მხრიდან წარმოებულ ორგანიზებულ ბრძოლას დაუპირისპირდა რუსული პროლეტარიატის დიადი და ორგანიზებული ძალა, რომელიც გაერთიანებული იყო მსოფლიო პროლეტარიატთან. ეს კონფრონტაცია გამოხატავდა რუსეთის შიგნით და მის გარეთ მიმდინარე მწვავე კლასობრივ ბრძოლას, რომელიც მთელი ამ ხნის განმავლობაში ინტერვენციის ძალების, ცარიზმის

ნარჩენებისა და რუსული რეაქციის წინააღმდეგ მიმართულ ბრძოლაში მჟღავნდებოდა. ამ მტრებთან აუცილებელი იყო დაუნდობელი ბრძოლა.

კლასობრივი ბრძოლის ამ პროცესში საჭირო იყო ბოლშევიკური პარტიის გამოწრთობა, პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფოს აშენება, — რაც რევოლუციის მთავარი საკითხია, — საჭირო იყო საფუძვლის ჩაყრა სოციალისტური ეკონომიკისთვის. აქედან გამომდინარე, აუცილებელი ხდებოდა ძირეული ცვლილებების გატარება ცხოვრების ყველა სფეროში, თანაც ახალი გზით, ახალი სულისკვეთებით, ახალი მიზნით; მეფის რუსეთის კონკრეტული პირობების გათვალისწინებით საჭირო იყო ფილოსოფიის, პოლიტეკონომიისა და მეცნიერული სოციალიზმის მარქსისეული თეორიის ცხოვრებაში შემოქმედებითად გატარება.

ყველა ამ მიზნის განხორციელება შესაძლებელი იყო პროლეტარიატის, როგორც ყველაზე რევოლუციური კლასის, ხელმძღვანელობით, ყველაზე ღარიბ და საშუალო გლეხობასთან კავშირით. ახალი ხელისუფლების დამყარების შემდეგ საჭირო იყო შეუპოვარი, გმირული ბრძოლის გაჩაღება ცარიზმისა და უცხოური, ევროპული კაპიტალისგან გათავისუფლებული ხალხის ეკონომიკური და კულტურული ცხოვრების გასაუმჯობესებლად. ამ ტიტანურ ბრძოლაში სტალინი ურყევად იდგა ლენინის მხარეზე, იგი მოწინავე ხაზის მებრძოლთა რიგებს მიეკუთვნებოდა.

ახალი, საბჭოთა ხელისუფლების პოლიტიკურ კონსოლიდაციასთან ერთად, მრეწველობის ყველა დარგის განვითარებასთან ერთად, საკოლმეურნეო სოფლის მეურნეობის განვითარე-

ბასთან ერთად, საბჭოთა კავშირში ახალი — სოციალისტური — კულტურის განვითარებასთან ერთად მწვავდებოდა წინააღმდეგობა გარეშე მტრებისა და შიგა რეაქციას მხრიდან. მტრებმა ბრძოლა განსაკუთრებით გააძლიერეს ვლადიმერ ილიას ძე ლენინის გარდაცვალების შემდეგ.

ლენინის ცხედართან სტალინმა ფიცი დადო, რომ მის მოძღვრებას თანმიმდევრულად შეასხამდა ხორცს, ცხოვრებაში გაატარებდა მის მითითებებს იმის თაობაზე, რომ შეენახა კომუნისტის ამაღლებული სახელის სიწმინდე, შეენახა და განემტკიცებინა ბოლშევიკური პარტიის ერთიანობა, შეენახა და მუხლჩაუხრელად ეწრთო პროლეტარიატის დიქტატურა, განუწყვეტლივ განემტკიცებინა მუშათა კლასის კავშირი გლეხობასთან, ბოლომდე ერთგული დარჩენილიყო პროლეტარული ინტერნაციონალიზმის პრინციპებისადმი, დაეცვა პირველი სოციალისტური სახელმწიფო შიგა მტრების — ბურჟუაზიისა და მემამულეებისაგან, აგრეთვე, გარე მტრების — იმპერიალისტებისაგან, რომლებიც ამ სახელმწიფოს დანგრევას ცდილობდნენ, და ბოლომდე მიეყვანა სოციალიზმის აშენების საქმე მსოფლიოს მეექვსედ ნაწილში.

იოსებ სტალინმა თავისი სიტყვა შეასრულა. ბოლშევიკური პარტიის სათავეში ყოფნისას მოახერხა საბჭოთა კავშირში სოციალიზმის აშნების საქმის გაძღოლა და რუსული პროლეტარიატისა და საბჭოთა კავშირის ხალხთა დიადი სამშობლოს გადაქცევა მსოფლიო რევოლუციის კოლოსალურ ბურჯად. საკუთარი თავი წარმოაჩინა მარქსის, ენგელსისა და ლენინის საქმის ღირსეულ გამგრძელებლად და ბრწყინვალედ დაადასტურა, რომ იყო დიადი, გამჭრიახი და ურყევი მარქსისტ-ლენინელი.

საბჭოთა კავშირის შიგა მტრები — ტროცკისტები, ბუხარინელები, ზინოვიეველები და სხვები — მჭიდროდ იყვნენ დაკავშირებული უცხოელ კაპიტალისტებთან, ვინაიდან მათი დამქაშები იყვნენ. ზოგიერთი მათგანი ბოლშევიკური პარტიის რიგებშიც ირიცხებოდა, რათა ციხე-სიმაგრე შიგნიდან გაეტეხათ, გაეუკუღმართებინათ იმ პარტიის სწორი — მარქსისტულ-ლენინისტური — ხაზი, რომლის სათავეშიც სტალინი იდგა, ზოგი მათგანი კი პარტიაში არ ირიცხებოდა, სამაგიეროდ სახელმწიფო ორგანოებში აწყობდნენ შეთქმულებებს, ღიად თუ ფარულად ფუშავდნენ სოციალისტური მშენებლობის საქმეს. ამ პირობებში სტალინი შეუპოვრად ახორციელებდა ლენინის ერთ-ერთ მთავარ მითითებას — დაუნდობლად გაეწმინდა პარტია ოპორტუნისტული ელემენტებისგან, იმათგან, რომლებიც ღიად კაპიტულირებდნენ ბურჟუაზიისა და იმპერიალიზმის, აგრეთვე, მარქსიზმ-ლენინიზმის იდეებთან შეუთავსებელი ნებისმიერი შეხედულების ზეწოლის წინაშე. ბრძოლა, რომელსაც აწარმოებდა ბოლშევიკური პარტიის სათავეში მყოფი სტალინი ათასი ჯურის ტროცკისტისა და ბუხარინელის წინააღმდეგ, ლენინის ბრძოლის პირდაპირი გაგრძელება იყო, თანაც ღრმად პრინციპული და გადამრჩენი ბრძოლა, რომლის გარეშეც არც სოციალისტური მშენებლობა იარსებებდა და არც სოციალიზმის დაცვის შესაძლებლობა.

იოსებ სტალინს კარგად ესმოდა, რომ გამარჯვების მიღწევა და შემდგომი დაცვა შესაძლებელი იყო დიდი ძალისხმევით, მომჭირნეობით, ოფლითა და ბრძოლით. იგი არასდროს აჰყოლია უსაფუძვლო ოპტიმიზმს გამარჯვებების მიღწევის შემდეგ და არასდროს ჩავარდნილა პესიმიზმში სიძნელეების გაჩენისას.

პირიქით, სტალინმა თავი გამოიჩინა როგორც უაღრესად მოწიფულმა მოღვაწემ, გამოავლინა თავდაჭერილობა ფიქრებში, გადაწყვეტილებებსა და მოქმედებებში. საკუთარი სიდიადით მოახერხა პარტიისა და ხალხის გულების მონადირება, მათი ენერგიის მობილიზება, მებრძოლთა გამოწრთობა შეტაკებებსა და ომებში, მათი ამაღლება პოლიტიკურად და იდეოლოგიურად, რათა მოეხერხებინათ დიადი და მანამდე არნახული საქმეების შესრულება.

სახალხო მეურნეობისა და კულტურის განვითარების სტალინისეულმა ხუთწლედებმა სოციალიზმის მსოფლიოში პირველი ქვეყანა მძლავრ სოციალისტურ სახელმწიფოდ აქცია. ხელმძღვანელობდა რა ლენინისეული დებულებებით სოციალისტური ინდუსტრიალიზაციის საქმეში მძიმე მრეწველობის უპირატესად განვითარების შესახებ, ბოლშევიკურმა პარტიამ სტალინის ხელმძღვანელობით ქვეყანას მისცა მძლავრი მრეწველობა საწარმოო საშუალებების საწარმოებლად, მანქანათმშენებლობის გიგანტური მრეწველობა, რომელსაც შეეძლო მთლიანი სახალხო მეურნეობის სწრაფად განვითარების უზრუნველყოფა და ყველა საჭირო კომპონენტით მომარაგება, გარდა ამისა, უძლეველი თავდაცვის სისტემის შექმნა. მძიმე სოციალისტური ინდუსტრია, სტალინის თქმით, „შეიქმნა შიგა ძალებით, კაბალური კრედიტებისა და გარე სესხების გარეშე“. სტალინმა ყველას განუმარტა, რომ მძიმე ინდუსტრიის შექმნისას საბჭოთა სახელმწიფოს არ შეეძლო იმ გზით სვლა, რომლითაც მიდიან კაპიტალისტური ქვეყნები — მიეღო კრედიტები უცხოეთიდან და დაეწყო სხვა ქვეყნების ძარცვა.

სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის შემდეგ საბჭოთა კავშირში შეიქმნა თანამედროვე სოციალისტური სოფლის მეურნეობა, რომელსაც გააჩნდა სოფლის მეურნეობის მყარი ფუნდამენტი — სოციალისტური მძიმე ინდუსტრია, რითაც გადაიჭრა მარცვლეულისა და სხვა ძირითადი სასოფლო-სამეურნეო და მეცხოველეობის პროდუქტების პრობლემა. სტალინმა განავითარა ლენინისეული საკოოპერაციო გეგმა, გაატარა იგი ცხოვრებაში სოციალიზმის მტრებთან — კულაკებთან, ბუხარინელ მოღალატეებთან — გამძვინვარებული ბრძოლის ქარცეცხლში და იმ სიძნელეებისა და დაბრკოლებების პირობებში, რომლის მიზეზიც იყო არა მარტო მტრების საქმიანობა, არამედ გამოცდილების არარსებობა და გლეხობის ცნობიერებაში ღრმად გამჯდარი კერძომესაკუთრული ფსიქოლოგიაც.

სახალხო მეურნეობის გამტკიცებამ და კულტურული დონის ამაღლებამ ხელი შეუწყეს პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფოს გაძლიერებას საბჭოთა კავშირში. ბოლშევიკური პარტიის მეთაურის პოსტზე ყოფნისას სტალინმა შეძლო საბჭოთა სახელმწიფოს ოსტატურად მოწყობა და ხელმძღვანელობა, მისი სრულყოფა და საზოგადოების ბაზისისა და ზედნაშენის განუხრელად მარქსისტულ-ლენინისტური გზით განვითარება პოლიტიკური ვითარებისა და შიგა ეკონომიკური განვითარების დონის შესაბამისად, არ გამორჩენია რა მხედველობიდან გარეშე პირობებიც, ანუ ის მტაცებლური მისწრაფებები და სიძულვილი, რასაც ბურჟუაზიულ-კაპიტალისტური სახელმწიფოები იჩენდნენ პროლეტარების ახალი სახელმწიფოს აშენების შესაფერხებლად.

მსოფლიო კაპიტალიზმი საბჭოთა კავშირში თავის საშიშ მტერს ხედავდა, რის გამოც ცდილობდა მის იზოლირებას საერთაშორისო ასპარეზზე, მაშინ როცა მის შიგნით ყველანაირად უწყობდა ხელს რენეგატების შეთქმულებებს, ჯაშუშებს, მოღალატეებსა და მემარჯვენე უკლონისტებს. პროლეტარიატის დიქტატურა ამ სახიფათო მტრებს დაუნდობლად ებრძოდა. ყველა მოღალატეს საჯაროდ ასამართლებდა. მათი ბრალეულობა იმ პერიოდში დადასტურებული იყო უდავო მტკიცებულებებით და უდიდესი დამაჯერებლობით. საბჭოთა კავშირში ტროცკისტების, ბუხარინელების, რადეკების, ზინოვიევების, კამენევების, პიატაკოვებისა და ტუხაჩევსკების საქმეებთან დაკავშირებით გამართულ სასამართლო პროცესებთან დაკავშირებით (რომლებიც სრულად შეესაბამებოდნენ არსებულ რევოლუციურ კანონმდებლობას) დიდი ალიაქოთი ატეხა ბურჟუაზიულმა პროპაგანდამ, რომელიმაც კიდევ უფრო გააძლიერა და სისტემის რანგში აიყვანა თავისი ცილისმწამებლური და დამამცირებელი მითქმა-მოთქმა საბჭოთა ხელისუფლების, ბოლშევიკური პარტიისა და სტალინის სამართლიანი ბრძოლის წინააღმდეგ, რომლებიც იცავდნენ საკუთარი ხალხის ცხოვრებას, მუშებისა და გლეხების ოფლითა და სისხლით დამყარებულ ახალ, სოციალისტურ სისტემას, იცავდნენ დიდი ოქტომბრის სოციალისტურ რევოლუციას და მარქსიზმ-ლენინიზმის სიწმინდეს.

რა აღარ მოიგონეს გარე მტრებმა, განსაკუთრებით — სტალინის წინააღმდეგ, რომელიც იყო მარქსისა და ლენინის საქმის გამგრძელებელი, საბჭოთა კავშირის უნიჭიერესი ბელადი, რომელსაც უწოდეს „ტირანი", „მკვლელი" და „სისხლისმსმელი". ყველა ეს ცილისმწამებლური ჭორი აშკარა ცინიზმით გამოირ-

ჩეოდა. არა, სტალინი არც ტირანი იყო და არც დესპოტი. იგი იყო პრინციპული, სამართლიანი, მოკრძალებული, გულისხმიერი და უაღრესად ყურადღებიანი ადამიანი ხალხის, კადრებისა და თავისი თანამშრომლების მიმართ. სწორედ ამიტომ უყვარდა იგი ძალიან ძლიერად პარტიას, საბჭოთა კავშირის სოციალისტური რესპუბლიკების ხალხებს, მთელ მსოფლიო პროლეტარიატს. ასეთად იცნობდა მას მილიონობით კომუნისტი, მსოფლიოს გამოჩენილი რევოლუციური და პროგრესული მოღვაწე. სტალინის დახასიათებისას ანრი ბარბიუსი თავის წიგნში „სტალინი" აღნიშნავს: „მან დაამყარა და მუდვივად ინახავს კონტაქტებს მუშებთან, გლეხებთან და საბჭოთა კავშირის ინტელექტუალურ მოსახლეობასთან, ისევე როგორც მსოფლიოს რევოლუციონერებთან, რომლებსაც საკუთარი სამშობლო მთელი სულითა და გულით უყვართ, — ანუ 200 მილიონზე მეტ ადამინთან". და იქვე დასძენს: „იგი გამჭრიახი და გონებახვილი, ამასთან ერთად, მეტად თავმდაბალი ადამიანია— სტალინი ძალიან ჰგავს არაჩვეულებრივ ვლადიმერ ილიჩს: ასევე ღრმადაა დაუფლებული თეორიას, ისეთივე გამრჯეა და შეუპოვარი— სწორედ სტალინში გამოიხატა ყველაზე მეტად ლენინის აზრები და სიტყვები. იგი ჩვენი დროის ლენინია".

სტალინის ყველა აზრი და საქმე, რომლებიც მან დაწერა და ცხოვრებაში გაატარა, მთლიანადაა გაჯერებული თანმიმდევრული რევოლუციური, მარქსისტ-ლენინისტური იდეებით. ამ გამოჩენილ მარქსისტ-ლენინელის ნაშრომებში შეუძლებელია თუნდაც ერთი პრინციპული შეცდომის პოვნა. მისი საქმე მთლიანად პასუხობდა პროლეტარიატის, მშრომელი მასების, რევოლუციის, სოციალიზმისა და კომუნიზმის ინტერესებს,

ეროვნულ-გამათავისუფლებელი და ანტიიმპერისლისტური ბრძოლის ინტერესებს. იგი არ იყო ეკლექტიკოსი თავის თეორიულ და პოლიტიკურ აზროვნებაში და არასდროს მერყეობდა პრაქტიკული ნაბიჯების გადადგმისას. ის, ვინც იოსებ სტალინის გულწრფელ მეგობრობას ეყრდნობოდა, ყოველთვის გაბედულად მიიწევდა წინ — თავისი ხალხის ნათელი მომავლისკენ. ცბიერები კი ვერასდროს უსხლტებოდნენ იოსებ სტალინის დაკვირვებულობასა და მწვავე მსჯელობებს. ამ მსჯელობას საფუძვლად ედო მარქსისტულ-ლენინისტური თეორიის დიადი იდეები, რომლებიც გამოკრისტალებული იყო მის მახვილ გონებასა და წმინდა გულში. მთელი თავის ცხოვრების მანძილზე, მტრობის ქარტეხილების პერიოდშიც კი, მან მოახერხა სოციალიზმის საჭის მედგრად დაკავება და სწორად მიმართვა.

სტალინმა იცოდა, თუ როდის და რა დოზით უნდა წასულიყო კომპრომისებზე, რათა ამ უკანასკნელებს არ შეერყიათ მარქსისტულ-ლენინისტური იდეოლოგია, უფრო მეტიც, სარგებელი მოეტანათ რევოლუციის, სოციალიზმის, საბჭოთა კავშირისა და მისი მეგობრებისათვის.

პროლეტარიატი, მარქსისტულ-ლენინისტური პარტიები, ჭეშმარიტი კომუნისტები და მსოფლიოს ყველა პროგრესული ადამიანი თვლიდა, რომ სწორედ ბოლშევიკური პარტიისა და სტალინის საქმიანობის შედეგად გადარჩა ახალი, სოციალისტური საზოგადოებრივ-ეკონომიკური წყობა და სახელმწიფო. სტალინის საქმეს ეთანხმებოდნენ მსოფლიო პროლეტარიატი და მსოფლიოს ხალხები, რამეთუ ისინი აცნობიერებდნენ, რომ იგი იბრძოდა იმ ჩაგვრისა და ექსპლუატაციის წინააღმდეგ, რომელსაც ისინი განიცდიდნენ. ხალხთა მასები სწორედ იმ

მტარვალებისგან ისმენდნენ ცილისმწამებლურ ჭორებს სტალინზე, ვინც აწყობდა წამებებსა და მასობრივ ხოცვა-ჟლეტვას კაპიტალისტურ საზოგადოებაში, იმათგან, ვისი ბრალიც იყო შიმშილი, სიღატაკე, უმუშევრობა და უდიდესი გასაჭირი, რის გამოც მათ ასეთი ჭორების არასდროს სჯეროდათ.

ასეთი მტრების წინააღმდეგ მილიონობით პროლეტარი მთელ მოფლიოში უდიდესი გაფიცვებითა და ქუჩის დემონსტრაციებით გამოდიოდა და თავს ესხმოდა კაპიტალისტების ფაბრიკებსა და ქარხნებს. ხალხთა მასები ებმებოდნენ ბრძოლაში კოლონიზატორების წინაღმდეგ საკუთარი დემოკრატიული უფლებებისა და თავისუფლების მოსაპოვებლად. ამავე დროს ეს ბრძოლა იყო საერთაშორისო ყოვლისმომცველი მხარდაჭერა საბჭოთა კავშირისა და სტალინის მიმართ, რომელიც ხელს უწყობდა საბჭოების ახალი სახელმწიფოს გამტკიცებას და მსოფლიოში მისი უდიდესი ავტორიტეტის კიდევ უფრო გაზრდას.

მსოფლიო კაპიტალიზმის წინააღმდეგ მებრძოლ ყველა კომუნისტს, სადაც არ უნდა ყოფილიყვნენ ისინი, ბურჟუაზიამ და მარქსიზმ-ლენინიზმის რენეგატებმა საბჭოთა კავშირისა და სტალინის „აგენტები“ უწოდეს. მიუხედავად ამისა, კომუნისტები იყვნენ პატიოსანი ადამიანები, არა ვინმეს აგენტები, არამედ მარქსის, ენგელსის, ლენინისა და სტალინის მოძღვრების ერთგული მიმდევრები. ისინი მხარს უჭერდნენ საბჭოთა კავშირს, ვინაიდან მის პოლიტიკაში ხედავდნენ მათდამი მხარდაჭერას კომუნისტური იდეების გამარჯვებაში, ხედავდნენ ნათელ მაგალითს იმისა, თუ როგორ უნდა ეწარმოებინათ ბრძოლა, რათა გამარჯვებას გამარჯვება მოჰყოლოდა, რათა დაემარცხებინათ მტე-

რი, რათა თავი დაეღწიათ კაპიტალის უღელისგან და დაემყარებინათ ახალი — სოციალისტური — საზოგადოებრივი წყობილება.

იმ დროს, როცა მსოფლიო კაპიტალიზმი, როგორც ძველი და ძირგამომპალი წყობა, სუსტდებოდა, საბჭოთა კავშირში სოციალიზმი, როგორც მომავლის ახალი წყობა, ზეიმობდა და სულ უფრო და უფრო ხდებოდა მსოფლიო რევოლუციის საიმედო დასაყრდენი. ასეთ ვითარებაში კაპიტალიზმს უხდებოდა ნებისმიერი საშუალების გამოყენება, რათა სასიკვდილო დარტყმა მიეყენებინა პროლეტართა დიადი სოციალისტური სახელმწიფოსათვის, რომელიც მსოფლიოს უჩვენებდა ექსპლუატაციისგან თავის დაღწევის გზას, და სწორედ ამიტომ მოამზადეს და გააჩაღეს კაპიტალისტებმა მეორე მსოფლიო ომი. მათ აღადგინეს, მხარი დაუჭირეს, შეაიარაღეს ჰიტლერელები და დაგეშეს „ბოლშევიზმზე", საბჭოთა კავშირზე, დააწყებინეს ბრძოლა აღმოსავლეთში „სასიცოცხლო სივრცის" მოპოვების ოცნების განსახორციელებლად. საბჭოთა კავშირმა იგრძნო მოახლოებული საშიშროება. სტალინი ფხიზლობდა, მან მშვენივრად იცოდა, რომ საერთაშორისო კაპიტალისტური ბურჟუაზიის მიერ მონაჩმახი ჭორები იმის შესახებ, თითქოსდა იგი არ ებრძოდა დღითიდღე მზარდ ფაშიზმსა და ნაციზმს, მხოლოდ ლაყბობა იყო ამ ბურჟუაზიისა და ჰიტლერის მეხუთე კოლონისა, რაც მსოფლიო საზოგადოების მოტყუებას და მათი ჩანაფიქრის — საბჭოთა კავშირზე თავდასხმის — მიზანს ემსახურებოდა.

კომინტერნის მეშვიდე კონგრესმა 1935 წელს სამართლიანად უწოდა ფაშიზმს ხალხთა უდიდესი მტერი იმ კონკრეტული პერიოდისთვის. ამ კონგრესმა სტალინის პირადი ინიციატივის საფუძველზე წამოაყენა ლოზუნგი საერთო სახალხო ანტიფა-

შისტური ფრონტის თაობაზე, რომელიც უნდა შექმნილიყო ყველა ქვეყანაში ფაშისტური სახელმწიფოების აგრესიული და მტაცებლური გეგმებისა და საქმიანობის გამოსააშკარავებლად და ამ გეგმებისა და საქმიანობის წინააღმდეგ ხალხთა მასების მობილიზაციისთვის, რათა მსოფლიოსთვის აეცილებინა ახალი იმპერიალისტური ომი.

სტალინს არასდროს, არც ერთ მომენტში არ ავიწყდებოდა საშიშროება, რომელიც ემუქრებოდა საბჭოთა კავშირს. იგი ყოველთვის გაბედულად იბრძოდა და მკაფიო მითითებებს იძლეოდა იმის შესახებ, თუ როგორ უნდა გამოეწრთო პარტია მომავალი ომისა და ბრძოლებისთვის, როგორ უნდა შეეკრა საბჭოთა კავშირის ხალხები მარქსისტულ-ლენინისტური ფოლადისებრი ერთიანობით, როგორ უნდა გაემყარებინა საბჭოთა ეკონომიკა სოციალისტური გზით, როგორ უნდა განემტკიცებინა საბჭოთა კავშირის თავდაცვა მტერიალური საშუალებებითა და კადრებით და შეიარაღებინა იგი რევოლუციური სტრატეგიითა და რევოლუციური ტაქტიკით. სწორედ სტალინი უთითებდა და ამტკიცებდა თავად ცხოვრებისეულ ფაქტებზე დაყრდნობით, რომ იმპერიალისტები არიან მტაცებლური ომების გამჩაღებლები და მატარებლები, რის გამოც ურჩევდა ხალხს, რომ ყოფილიყვნენ მუდამ ფხიზლად და ნებისმიერ დროს შეძლებოდათ ჰიტლერელი ნაცისტების, იტალიელი ფაშისტებისა და იაპონელი იმპერიალისტების ყოველგვარი ქმედების მოგერიება, რაც ამ უკანასკნელთა მხრიდან ნებისმიერ მომენტში იყო შესაძლებელი მსოფლიოს დანარჩენ კაპიტალისტურ სახელმწიფოებთან ერთად. სტალინის სიტყვას ოქროს ფასი ჰქონ-

და და პროლეტარებისა და მსოფლიოს ხალხებისთვის ნამდვილ გზამკვლევ ვარსკვლავად გადაიქცა.

სტალინმა დასავლეთ ევროპის დიდი კაპიტალისტური სახელმწიფოების მთავრობებს ჰიტლერის წინააღმდეგ კავშირის შექმნა შესთავაზა, თუმცა ამ სახელმწიფოებმა ეს შეთავაზება არ მიიღეს; უფრო მეტიც, მათ დაარღვიეს საბჭოთა კაავშირთან მანამდე დადებული კავშირები, ვინაიდან იმედოვნებდნენ, რომ ჰიტლერელები მოახერხებდნენ „ბოლშევიზმის თესლის" განადგურებას და მათ წისქვილებზე წყლის დასხმას.

ამ სერიოზულ და ფრიად საშიშ ვითარებაში, როდესაც სტალინმა ვერ მოახერხა ეგრეთ წოდებული „დასავლური დემოკრატიის" მმართველთა დარწმუნება ერთობლივი ანტიფაშისტური კავშირის შექმნის აუცილებლობაში, მან მიზანშეწონილად ჩათვალა საბჭოთა კავშირისთვის ომის თარიღის შეძლებისდაგვარად გადაწევა, რათა მოეგო დრო და კიდევ უფრო გაეძლიერებინა თავდაცვისუნარიანობა. ამ მიზნით ხელი მოაწერა თავდაუსხმელობის პაქტს გერმანიასთან. ეს პაქტი უნდა გამხდარიყო საშიშროების დროებით თავიდან აცილების modus vivendi, რამეთუ სტალინი კარგად ხედავდა ჰიტლერის აგრესიულობას და ამის გამო მის მოსაგერიებლად კარგად იყო მომზადებული.

მრავალი ბურჟუაზიული და რევიზიონისტული პოლიტიკოსი და ისტორიკოსი ამტკიცებს და წერს, რომ თითქოს ჰიტლერის აგრესიას საბჭოთა კავშირი მოუმზადებელი შეხვდა, და ამაში სტალინს ადანაშეულებენ! არადა მსგავს ცილისწამებას თავად ფაქტები უარყოფენ. ცნობილია, რომ ჰიტლერის აგრესიულმა გერმანიამ დაარღვია თავდაუსხმელობის პაქტი, ისარ-

გებლა სტრატეგიული მოულოდნელობით, რიცხობრივი უპირატესობით და ვერაგულად და მზაკვრულად დაესხა თავს საბჭოთა კავშირს, რისთვისაც გამოიყენა საკუთარი და თავისი მოკავშირეების დაახლოებით 200 დივიზია, ჩააბა ისინი „ელვისებურ ომში", რომლის მეშვეობითაც, ჰიტლერის გეგმების თანახმად, საბჭოთა კავშირი უნდა გაენადგურებინა და დაემარცხებინა არა უმეტეს ორ თვეში!

არადა რაც მოხდა სინამდვილეში — ყველასათვის ცნობილია. „ელვისებურმა ომმა", რომელსაც დასავლეთ ევროპაში ყველგან წარმატებები მოჰყვა, აღმოსავლეთში მარცხი განიცადა. წითელმა არმიამ, რომელსაც უაღრესად მტკიცე ზურგი გააჩნდა და მთელი საბჭოთა ხალხის მხარდაჭერით სარგებლობდა, უკან დახევისას მტერს ძალა გამოაცალა და საბოლოო ჯამში ერთ ადგილზე მიაჯაჭვა, შემდეგ კი კონტრშეტევაზე გადავიდა და რამდენიმე დარტყმის შედეგად გაანადგურა კიდეც, რის შემდეგაც ჰიტლერის გერმანიას ხელი უპირობო კაპიტულაციაზე მოაწერინა. ისტორიაში სამუდამოდ ჩაიწევა საბჭოთა კავშირის გადამწყვეტი როლი ჰიტლერის გერმანიის განადგურებაში, ფაშიზმის მოსპობასა და ზოგადად მეორე მსოფლიო ომში.

განა შესაძლებელი იყო საბჭოთა კავშირის წინააღმდეგ წამოწმებული „ელვისებური ომის" ჰიტლერისეული გეგმის მარცხი და საბჭოთა კავშირის მიერ უდიდესი წვლილის შეტანა ფაშისტური მონობისგან კაცობრიობის გადარჩენის საქმეში თავდაცვისთვის ყოველმხრივი წინასწარი მომზადების გარეშე, სოციალისტური სისტემის რკინისებური ძალისა და ფოლადისებრი სიცოცხლისუნარიანობის გარეშე, რომელმაც მეორე მსოფლიო ომის დროს ყველაზე უფრო სასტიკ და დიად გამოცდას

გაუძლო? განა შეიძლება ამ გამარჯვებების განცალკევება სტალინის უაღრესად დიდი წვლილისგან როგორც იმპერიალისტური აგრესიის წინააღმდეგ ქვეყნის მომზადებაში, ასევე ჰიტლერისეული გერმანიის განადგურებასა და ფაშიზმზე ისტორიულ გამარჯვებაში? ხრუშჩოვის რევიზიონისტების ნებისმიერი მზაკვრული მცდელობისგან, რომ განაცალკევონ სტალინი პარტიისგან და საბჭოთა ხალხისგან ამ გამარჯვების მისაღწევად სოციალისტური სახელმწიფოს გადამწყვეტ როლთან მიმართებაში, ქვას ქვაზე არ ტოვებს ისტორიული სინამდვილე, რომლის არათუ წაშლა, არმედ ეჭვქვეშ დაყენება ან მიჩქმალვაც კი არავითარ ძალას არ შეუძლია.

საბჭოთა კავშირის ხალხთა ბრძოლამ სტალინის მეთაურობით მრავალი ქვეყანა და ერი ნაცისტური მონობისგან იხსნა, ხელი შეუწყო აღმოსავლეთ ევროპის მრავალ ქვეყანაში სახალხო-დემოკრატიული წყობის დამყარებას, გააძლიერა ეროვნულ-გამათავისუფლებელი, ანტიიმპერიალისტური ბრძოლა, რითაც დააჩქარა კოლონიალური სისტემის დაშლა და განადგურება, შექმნა მსოფლიოში ძალთა ახალი თანაფარდობა სოციალიზმისა და რევოლუციის სასარგებლოდ.

ხრუშჩოვმა სინდისის ქენჯნის გარეშე უწოდა სტალინს „დახშული“ ადამიანი, რომელიც თითქოს ვერ ერკვეოდა საბჭოთა კავშირსა და მსოფლიოში შექმნილ ვითარებაში და რომელმაც თურმე არ იცოდა, თუ სად იყო დისლოცირებული წითელი არმია, და რომელიც თითქოს ამ უკანასკნელს ლამისაა სასკოლო გლობუსის მეშვეობით მართავდა!

სტალინის უდავო დამსახურებები იძულებული იყვნენ, ეღიარებინათ მსოფლიო კაპიტალიზმის ისეთ ლიდერებსაც კი, რო-

გორიცაა ჩერჩილი, რუზველტი, ტრუმენი, იდენი, მონტგომერი, ჰოპკინსი და სხვები, მიუხედავად იმისა, რომ ისინი არასდროს მალავდნენ თავიანთ მტრულ დამოკიდებულებას მარქსისტულ-ლენინისტურ პოლიტიკასა და იდეოლოგიასთან და თავად სტალინთანაც. ვკითხულობდი მათ მოგონებებს და ვხედავდი, რომ კაპიტალიზმის ეს ლიდერები პატივისცემით მოიხსენიებდნენ სტალინს როგორც სახელმწიფო მოღვაწესა და მხედართმთავარს, რომელსაც „გააჩნდა განსაცვიფრებელი სტრატეგიული ალღო", „პრობლემების გაცნობიერების წარმოუდგენელი უნარი". ჩერჩილი სტალინზე წერდა: „პატივს ვცემ ამ დიად და გამოჩენილ ადამიანს — ცოტა ვინმეს თუ შეეძლო მსოფლიოში რამდენიმე წუთში იმ საკითხებში ჩაწვდომა, რომლებზედაც ჩვენ მრავალი თვე გვეხარჯებოდა. ამას იგი წამებში აკეთებდა".

ხრუშჩოველები ცდილობდნენ, შეექმნათ ილუზია, თითქოს თურმე სტალინი კი არა, ასე განსაჯეთ, თავად ისინი ყოფილან ნაციზმის წინააღმდეგ ნაწარმოები დიდი სამამულო ომის ხელმძღვანელები! არადა ყვლასათვის ცნობილია, რომ იმ პერიოდში ისინი სტალინის ჩრდილს იყვნენ ამოფარებული და მას ფარისევლურ ჰიმნებს უმღეროდნენ, აცხადებდნენ რა: „მთელი ჩვენი გამარჯვებები და წარმატებები დიადი სტალინის დამსახურებააო" და მისთ., და ამას სჩადიოდნენ იმ დროს, როცა ამ გამარჯვებების ჩასაფუშავად ემზადებოდნენ. გულიდან ამოხეთქილ ჭეშმარიტ ჰიმნებს კი საბჭოთა მეომრები მღეროდნენ, რომლებიც სტალინის სახელის შეძახილებით მკერდით იცავდნენ საკუთარ სამშობლოს ისტორიულ შეტაკებებში.

ალბანელი კომუნისტები და ალბანელი ხალხი ძლიერად და უშუალოდ გრძნობდნენ (მიუხედავად იმ პერიოდში საბჭოთა

კავშირისგან საკმაო სიშორისა) სტალინის უდიდეს როლს ყველაზე უფრო მძიმე მომენტებში, რომლებიც თავს დაატყდა ჩვენს ქვეყანას იტალიური და გერმანული ფაშიზმის მიერ ოკუპაციისას, როდესაც ჩვენი სამშობლოს ბედი წყდებოდა — დარჩებოდა იგი უღელქვეშ თუ მოახერხებდა თავისუფალ და ნათელ გზაზე გაღწევას. ყველაზე უფრო მძიმე წუთებში სტალინი ჩვენს გვერდით იდგა. იგი იმედს გვიმტკიცებდა, პერსპექტივას გვინათებდა, გულებსა და ნებისყოფას გვიმხნევებდა და საკუთარი გამარჯვების რწმენას გვიძლიერებდა. საკმაოდ ხშირად ალბანელი კომუნისტების, პატრიოტებისა და პატრიზანების უკანასკნელი სიტყვები ბრძოლის ველზე დაცემისას, სახრჩობელაზე ასვლისას, მტრის ტყვიამფრქვევებსა და ავტომატების ჯერებზე გადაფარებისას იყო: „გაუმარჯოს კომუნისტურ პარტიას!", „გაუმარჯოს სტალინს!". არაერთხელ მომხდარა, რომ მტრის ტყვიას ჩვენი ხალხის შვილების გულის განგმირვისას სტალინის ის ნაშრომებიც განუგმირიათ, რომლებსაც ისინი გულის ჯიბეში ინახავდნენ, როგორც წმინდა საგანძურს.

მიუხედავა საბჭოთა კავშირის მტრების ფარული თუ ღია მცდელობისა, შეერყიათ სოციალიზმი მეორე მსოფლიო ომის შემდეგ, დიდ საერთაშორისო პრობლემებში წამყვანი სიტყვას ყოველთვის სტალინისეული სწორი პოლიტიკა ამბობდა. საბჭოების ქვეყანა, რომელიც ომით გადაბუგეს და რომელმაც ბრძოლის ველებზე 20 მილიონი ადამიანი დაკარგა, წარმოუდგენელი სისწრაფით აღდგა. ეს უდიდესი სამუშაო საბჭოთა ხალხმა, საბჭოთა მუშათა კლასმა და საკოლმეურნეო გლეხობამ შეასრულა ბოლშევიკური პარტიისა და დიადი სტალინის ხელმძღვანელობით.

მეორე მსოფლიო ომის წლებში რევიზიონიზმი აშშ-ის კომპარტიის ყოფილი ლიდერის — ბრაუდერის — ღალატში გამოვლინდა, რომელმაც თავის თანამოაზრე რევიზიონისტებთან ერთად დაშალა პარტია და ამერიკული იმპერიალიზმის სამსახურში ჩადგა. ბრაუდერი გამოდიოდა ბურჟუაზიასა და პროლეტარიატს შორის, კაპიტალიზმსა და სოციალიზმს შორის ყოველგვარი საზღვრების მოსპობის მომხრედ, მათგან ერთიანი მსოფლიოს შესაქმნელად, გამოდიოდა რევოლუციისა და სამოქალაქო ომის წინააღმდეგ, საზოგადოების კლასთა მშვიდობიანი თანაარსებობის მხარეზე. შემიძლია ვთქვა, რომ ამ „თეთრი ხაზით", თავისი კაპიტულანტური პოლიტიკით ბრაუდერი გადაიქცა ტიტოს წანამორბედად, რომელიც საკუთარი ანტიმარქსისტული და ანტილენინისტური შეხედულებებისა და პოზიციების შედეგად იდეოლოგიურად და პოლიტიკურად დაუპირისპირდა საბჭოთა კავშირს ჯერ კიდევ ომის პერიოდში, თუმცა ეს კონფლიქტი ღიად მხოლოდ ომის შემდეგ გამოვლინდა. სტალინმა, ბოლშევიკურმა პარტიამ და მსოფლიოს ნამდვილმა კომუნისტურმა პარტიებმა დიდი მოთმინებით სცადეს ტიტოს დაბრუნება ჭეშმარიტ გზაზე, თუმცა მალე დარწმუნდნენ, რომ მისი გამოსწორება შეუძლებელი იყო და ერთხმად დაგმეს მისი საქციელი. აშკარა გახდა, რომ ტიტოს საქმიანობა წყალს ასხამდა მსოფლიო იმპერიალიზმის წისქვილზე, და სწორედ ამიტომ ეხმარებოდნენ მას და ფაქტობრივად თავიანთი კალთის ქვეშაც კი შეიფარეს ამერიკულმა იმპერიალიზმმა და სხვა კაპიტალისტურმა სახელმწიფოებმა. მას შემდეგ, რაც ტიტო ბურჟუაზიული პროპაგანდის გუნდს შეუერთდა, რათა იმპერიალისტებისგან კრედიტების მიღება დაემსახურებინა, მან ცილისწამებაც

კი გამოიგონა იმაზე, თითქოს სტალინი იუგოსლავიაზე თავდასხმას ამზადებდა. დრომ დაამტკიცა, რომ ტიტო ცრუობდა.

სხვადასხვა საუბრისას, რომელიც სტალინთან გავმართე, და რაც დიდ პატივად მიმაჩნია, მან მითხრა, რომ არასდროს გაჩენილა და არც არასდროს გაჩნდება აზრი იმის თაობაზე, რომ საბჭოთა კავშირი იუგოსლავიას დაესხას თავს. ჩვენ, — ამბობდა სტალინი, — კომუნისტები ვართ და არასდროს დავესხმებით თავს სხვა ქვეყანას და, შესაბამისად, იუგოსლავიასაც, თუმცა ტიტოს და ტიტოელებს ყოველთვის ვამხილებთ, რამეთუ ეს ჩვენი მარქსისტული მოვალეობაა. დატოვებენ ტიტოს ხელისუფლების სათავეში იუგოსლავიაში თუ ჩამოაგდებენ, ეს მათი შიგა საქმეა, რომელიც თავად იუგოსლავიის ხალხმა უნდა გადაწყვიტოს, ჩვენ მათ საქმეში არ უნდა ჩავერიოთ, — ამბობდა სტალინი.

ნიკიტა ხრუშჩოვის ხროვას სტალინის წინააღმდეგ ცილისმწამებლური ჭორების შექმნაში აქეზებდა და ხელს უწყობდა რენეგატი იოსებ ბროზ ტიტო, რომელიც მათზე ადრე გამოდიოდა აშკარად, შემდეგ კი — მაო ძედუნი თავის დამქაშებთან ერთად, და ათასი ჯურის სხვა რევიზიონისტი. ფაქტობრივად ყველანი კაპიტალიზმის მონები იყვნენ, რომლებმაც საკუთარ თავზე აიღეს საბჭოთა კავშირში სოციალიზმის შიგნიდან განადგურების მისია, არ დაუშვეს სოციალიზმის აშენება იუგოსლავიაში და ხული შეუშალეს სოციალიზმის მშენებლობას ჩინეთსა და მთელ მსოფლიოში, და სწორედ ამიტომ დაუპირისპირდნენ სტალინს, რომელშიც ხედავდნენ უძლიერეს ადამიანს, რომელსაც სიცოცხლეში ვერაფერი დააკლეს.

ეს მოღალატეები მეორე ინტერნაციონალის სოციალ-დემოკრატიული, რევიზიონისტული და ოპორტუნისტული რენეგატების მიმდევრები და მათი უღირსი საქმის გამგრძელებლები იყვნენ, რომლებიც ახალ ვითარებაში და პირობებში მოქმედებდნენ. ისინი ამტკიცებდნენ, რომ „შესაბამისი სახით" ორგანიზდნენ შესაბამის სიტუაციებთან საბრძოლველად და აქაოდა ახალი იდეები მოიფიქრეს მარქსიზმ-ლენინიზმის „შესასწორებლად" და „შესავსებად" „დროის სულისკვეთებიდან" გამომდინარე და ა.შ. ამ ნაძირალების მიზანი, დამოუკიდებლად ფორმალური განსხვავებისა, რომლებიც მათ აზრებსა და პოზიციებში ვლინდებოდა, ერთი იყო: მარქსიზმ-ლენინიზმთან ბრძოლა, პროლეტარული რევოლუციის აუცილებლობის უარყოფა, სოციალიზმის დამხობა, კლასობრივი ბრძოლის ჩახრჩობა და ძველი — კაპიტალისტური — საზოგადოების დაშლისთვის ხელშეშლა.

სტალინი ჭეშმარიტი ინტერნაციონალისტი იყო. იგი ზედმიწევნით კარგად იყენებდა საბჭოთა სახელმწიფოს იმ თავისებურებას, რომ ეს უკანასკნელი დაარსებული იყო მრავალი რესპუბლიკის გაერთიანების შედეგად, შედგებოდა მრავალი ეთნიკური ჯგუფისაგან, მრავალი ერისაგან, რის გამოც ამ რესპუბლიკების სახელმწიფო მოწყობას იგი სრულყოფდა მათ შორის თანასწორუფლებიანობის პრინციპის დაცვის გზით. თავისი სწორი, მარქსისტულ-ლენინისტური პოლიტიკის გატარებით ნაციონალურ საკითხში სტალინმა შეძლო საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირის გამოღალვა და გამოწრთობა. პარტიისა და საბჭოთა სახელმწიფოს სათავეში ყოფნისას მან ხელი შეუწყო „ხალხთა საპყრობილის" (როგორიც იყო ძველი ცარისტული რუსეთი) გარდაქმნას თავისუფალ, დამოუკიდე-

ბელ და სუვერენულ სახელმწიფოდ, სადაც ერებსა და რესპუბლიკებში სუფევდა მშვიდობიანი თანაცხოვრება, ძმობა და ერთობა, და ეს ყველაფერი თანასწორუფლებიანობის პირობებში ხდებოდა.

სტალინი კარგად იცნობდა ერებსა და მათ ისტორიულ ფორმირებებს, იცოდა თითოეული ერის განსხვავებული კულტურისა და ფსიქოლოგიის თავისებურებები და მათ მარქსისტულ-ლენინისტური კუთხით უდგებოდა.

იოსებ სტალინის ინტერნაციონალიზმი მკაფიოდ გამოვლინდა სახალხო-დემოკრატიულ ქვეყნებთან ჩამოყალიბებულ ერთიერთობებში, რომლებსაც იგი თვლიდა თავისუფალ, დამოუკიდებელ, სუვერენულ ქვეყნებად და საბჭოთა კავშირის ახლო მოკავშირეებად. იგი არასდროს განიხილავდა მათ საბჭოთა კავშირის პოლიტიკურ ან ეკონომიკურ დაქვემდებარებაში მყოფ სახელმწიფოებად. ეს იყო სტალინის მიერ გატარებული სწორი, მარქსისტულ-ლენინისტური, პოლიტიკა.

ჩემს მოგონებებში ვწერდი, რომ 1947 წელს სტალინს თხოვნით მივმართე რამდენიმე ერთობლივი ალბანურ-საბჭოთა საზოგადოების შექმნის თაობაზე, რომლებიც ჩვენს სასარგებლო წიაღისეულს დაამუშავებდნენ. მან მიპასუხა, რომ ისინი არასდროს ქმნიდნენ ერთობლივ საზოგადოებებს მოძმე სახალხო-დემოკრატიულ ქვეყნებთან; განმიმარტა, რომ ყველა მსგავსი ნაბიჯი, რომელიც მათ მანამდე გადადგეს რამდენიმე სახალხო-დემოკრატიულ ქვეყენასთან ერთად, შემდეგომში მცდარად მიიჩნიეს და მასზე უარი თქვეს. ჩვენ, — განაგრძო სტალინმა, — ვალდებული ვართ, სახალხო დემოკრატიის ქვეყნებს მივცეთ ჩვენს ხელთ არსებული ტექნოლოგიები და დავეხმაროთ ეკო-

ნომიკურად, რასაც ყოველთვის განუხრელად შევასრულებთ. ასე ფიქრობდა და ასე იქცეოდა სტალინი.

ხრუშჩოველებს კი, პირიქით, მსგავსი გზით არასდროს უვლიათ, ისინი დაადგნენ მზაკვრული კაპიტალისტური ერთობლიობითობის გზას და ყოფილ სახალხო-დემოკრატიულ ქვეყნებთან ერთად შექმნეს სამხედრო, პოლიტიკური და ეკონომიკური „ერთიანობა" საკუთარი ინტერესების გასატარებლად და სხვების ინტერესთა საზიანოდ.

ვარშავის ხელშეკრულება მათ გადააქციეს იარაღად, რომელიც საშუალებას აძლევდა, საკუთარ უღელქვეშ ყოლოდათ თავისი ახალი კოლონიები ვითომდა სოციალისტური ფორმებითა და საშუალებებით. ეუთ[2] ეკონომიკური ურთიერთდახმარების ორგანიზაციიდან, როგორიც იგი იყო სტალინის დროს, მისი წევრი ქვეყნების გაკონტროლებისა და ექსპლუატაციის იარაღად აქციეს.

აქედან გამომდინარე, სტალინის პოლიტიკა დიდ პოლიტიკურ, იდეოლოგიურ და ეკონომიკურ პრობლემებთან მიმართებაში დიამეტრალურად განსხვავდება ხრუშჩოვისა და სხვა თანამედროვე რევიზიონისტების პოლიტიკისგან. სტალინის პოლიტიკა იყო პრინციპული და ინტერნაციონალისტური, მაშინ როცა საბჭოთა რევიზიონისტების პოლიტიკა კაპიტალისტური პოლიტიკაა, რომელიც მიმართულია იმ ერების დასამონებლად, რომლებიც უკვე გაებნენ ან მომავლში გაებმებიან მათ მიერ დაგებულ მახეში.

2. ეუთ — ეკონომიკური ურთიერთდახმარების თანამეგობრობა.

იმპერიალისტები, ტიტო, ხრუშჩოველები და სხვა მტრები ბრალს სდებდნენ სტალინს იმაში, რომ თითქოს მეორე მსოფლიო ომის შემდეგ მან განაცალკევა გავლენის ზონები, როდესაც შეთანხმება დადო ყოფილ ანტიფაშისტურ მოკავშირეებთან — ამერიკის შეერთებულ შტატებთან და დიდ ბრიტანეთთან. ეს ბრალდება, სხვა დანარჩენების მსგავად, დრომ სანაგვეზე მოისროლა. მეორე მსოფლიო ომის შემდეგ სტალინი მისაბაძი სამართლიანობით იცავდა ერებს, მათ ეროვნულ-გამათავისუფლებელ ბრძოლას, მათ ნაციონალურ და სოციალურ უფლებებს ანტიფაშისტურ ომში ყოფილ მოკავშირეთა ახირებული სურვილებისგან.

კომუნიზმის მტრები, — მსოფლიო ბურჟუაზიული რეაქციიდან დაწყებული და ხრუშჩოველებითა და სხვა რევიზიონისტებით დამთავრებული, — ყველა ღონეს ხმარობდნენ ამ დიადი მარქსისტ-ლენინელის მაღალი თვისებების, მისი მკაფიო აზრებისა და მართებული ნაბიჯების დასამცირებლად და დასამახინჯებლად, ლენინისა და სტალინის მიერ შექმნილი პირველი სოციალისტური სახელმწიფოს სახელის შესაბღალავად.

ხრუშჩოველები, — ეს ახალი ტროცკისტები, — ბუხარინელები, ზინოვიეველები და ტუხაჩევსკელები მზაკვრულად უწყობდნენ ხელს ომის მონაწილე ადამიანებში ქედმაღლობისა და საკუთარი უპირატესობის გრძნობის გაღვივებას. ისინი პრივილეგიებს აძლევდნენ ელიტას, ფართო კარი გაუღეს ბიუროკრატიზმსა და ლიბერალიზმს პარტიასა და სახელმწიფო ორგანოებში, ფეხქვეშ გათელეს ჭეშმარიტი რევოლუციური ნორმები და ბოლოს და ბოლოს მოახერხეს კიდეც ხალხში პორაჟენელობის თანდათან დანერგვა. თავისი ბოროტმოქმედებები მათ

სტალინის „სასტიკი და სექტანტური ქცევის, მუშაობის მისეული მეთოდისა და სტილის" შედეგებად გაასაღეს. ამ მზაკვრულ საქმეს ისინი ბუჩქებში მიმალულები ახორციელებდნენ და მათი მიზანი მუშათა კლასის, საკოლმეურნეო გლეხობისა და ინტელიგენციის მოტყუება იყო, რათა იმ პერიოდის ყველა მიმალული დისიდენტი ასპარეზზე გამოეყვანათ. დისიდენტებს, კარიერისტებსა და გადაგვარებულ ელემენტებს ისინი ეუბნებოდნენ, რომ მათთვის უკვე დამდგარი იყო „ნამდვილი თავისუფლება", და რომ ეს „თავისუფლება" ხრუშჩოვმა და მისმა ჯგუფმა მოუტანა. ეს იყო ნიადაგის მომზადება საბჭოთა კავშირში სოციალიზმის დასამხობად და „ზოგადსახალხო" სახელმწიფოს შესაქმნელად, რომელიც ფაქტობრივად არაფრით არ უნდა ყოფილიყო განსხვავებული დიქტატორული ტიპის ფაშისტური სახელმწიფოსაგან, როგორიც იგი ამჟამად არის კიდეც.

ეს ვერაგული ნაბიჯები სტალინის გარდაცვალებისთანავე — უფრო სწორად, სტალინის მკვლელობისთანავე გამოაშკარავდა. მე ვამბობ, რომ „სტალინის მკვლელობისთანავე", ვინაიდან თავად მიქოიანი გვეუბნებოდა, რომ მათ ხრუშჩოვთან და მის კომპანიასთან ერთად გადაწყვიტეს სტალინზე покушение-ს[3] მოწყობა და სტალინის მოკვლა, მაგრამ მოგვიანებით, როგორც თავად მიქოიანმა მითხრა, ამ გეგმაზე ხელი აიღეს. ყველასათვის ცნობილი ფაქტია, რომ ხრუშჩოველები მოუთმენლად ელოდნენ სტალინის გარდაცვალებას. მისი გარდაცვალება ბევრი საიდუმლოებითაა მოცული.

3. თავდასხმის. — ტექსტში რუსულადაა.

ამ მხრივ ჯერაც არაა გარკვეული ბოლომდე „თეთრი ხალათების“ საკითხი — ანუ კრემლის ექიმების საქმესთან დაკავშირებით დაწყებული პროცესი, რომლებსაც სტალინის სიცოცხლეში ბრალად ედებოდათ საბჭოთა კავშირის ბევრი ხელმძღვანელის მკვლელობის მცდელობა. სტალინის გარდაცვალების შემდეგ მოახდინეს ამ ექიმების რეაბილიტაცია, რითაც ამ საქმეს წერტილი დაესვა. არადა რატომ მიჩქმალეს ეს საქმე?! იყო თუ არა დამტკიცებული ამ ექიმების ბრალეულობა, როდესაც მათ ასამართლებდნენ? ექიმების საქმე იმიტომ მიჩქმალეს, რომ მოგვიანებით მისი გაგრძელების შემთხვევაში და უფრო ღრმად ჩაწვდომისას ბევრ რამეს აეხდებოდა ფარდა და ხრუშჩოვისა და მიქოიანის მეთაურობით მოქმედი მრავალი შენიღბული რევიზიონისტის დანაშაულები გამოაშკარავდებოდა. ასევე შეიძლებოდა ახსნილიყო განკურნებადი დაავადებების ფონზე ძალზე მოკლე დროში გოტვალდის, ბერუტის, ფოსტერის, დიმიტროვისა და ზოგიერთი სხვა ადამიანის მოულოდნელი გარდაცვალება, რაზეც ადრე ვწერდი ჩემს ჯერ-ჯერობით გამოუქვეყნებელ მოგონებებში „ხრუშჩოველები და ჩვენ“. ასე შეიძლებოდა სტალინის მოულოდნელი სიკვდილის მიზეზის დამტკიცებაც.

ხრუშჩოვმა და მისმა ჯგუფმა თავიანთი მდაბალი მიზნების მისაღწევად და მარქსიზმ-ლენინიზმთან და სოციალიზმთან ბრძოლის გეგმების განსახორციელებლად უხმაუროდ და საიდუმლოდ, ერთიმეორის მიოლებით მოახდინეს კომინტერნის მრავალი ხელმძღვანელის ლიკვიდაცია. ასე მაგალითად, სხვებთან ერთად შეუტიეს და დისკრედიტაცია გაუკეთეს რაკოშის,

რომელიც მოხსნეს თანამდებობიდან და რუსეთის ყრუ სტეპებში გადაასახლეს.

ნიკიტა ხრუშჩოვმა და მისმა თანამზრახველებმა „საიდუმლო" მოხსენებაში, რომლითაც თავიანთ XX ყრილობაზე გამოვიდნენ, ტალახი ესროლეს იოსებ ბესარიონის ძე სტალინს და შეეცადნენ მის დამცირებას ყველაზე უფრო საძაგელი გზით, ყველაზე უფრო ცინიკური ტროცკისტული მეთოდებით. მათ ჯერ სახელი გაუტეხეს საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის კადრების ერთ ნაწილს, შემდეგ კი ჯეროვნად გამოიყენეს ისინი, ბოლოს წიხლი ამოარტყეს და მოახდინეს მათი ლიკვიდაცია როგორც ანტიპარტიული ელემენტების. ხრუშჩოველებმა, ხრუშჩოვის მეთაურობით, „სტალინის კულტის" დაგმობის შემდეგ, რისი მიზანიც იყო საბჭოთა კავშირის წინააღმდეგ ჩადენილი მათივე მომავალი დანაშაულებების დაფარვა, წარმოუდგენელ სიმაღლეზე აიყვანეს თავად ხრუშჩოვის კულტი.

სისასტიკე, მზაკვრულობა, ვერაგობა, სულმდაბლობა, ციხეებში გამომწყვდევა და მკვლელობები, რომლებიც პარტიისა და საბჭოთა სახელმწიფოს ამ მაღალჩინოსან მუშაკებს სისხლში ჰქონდათ გამჯდარი და ყოველდღიურ პრაქტიკაშიც შემოიღეს, მათ სტალინს მიაწერეს. სტალინის სიცოცხლეში სწორედ ეს ადამიანები უმღეროდნენ დიდებულ დითირამბებს სტალინს თავიანთი კარიერიზმის, უბადრუკი მიზნებისა და საქმეების დასაფარავად. 1949 წელს ხრუშჩოვი სტალინს „გენიალურ ბელადსა და მასწავლებელს" უწოდებდა, იგი ამბობდა, რომ „ამხანაგ სტალინის სახელი საბჭოთა ხალხის გამარჯვების დროშა, მთელი მსოფლიოს მშრომელთა ბრძოლის დროშააო". მიქოიანი სტალინის ნაშრომებს აფასებდა როგორც „ლენინიზმის ახალ,

უფრო მაღალ ისტორიულ საფეხურს". კოსიგინი ამბობდა, რომ „ყველა ჩვენი გამარჯვება და წარმატება დიადი სტალინის დამსახურებააო" და მისთანანი. მისი სიკვდილის შემდეგ კი ისინი სხვანაირად ამღერდნენ. სწორედ ხრუშჩოველებმა ჩაახშეს პარტიის ხმა, მუშათა კლასის ხმა და საკონცენტრაციო ბანაკები პატრიოტებით გაავსეს; სწორედ მათ გამოუშვეს ციხეებიდან არამზადა მოღალატეები, ტროცკისტები და მტრები, რომლებიც დრომ და ფაქტებმა ამხილეს როგორც სოციალიზმის მტრები და უცხოელი კაპიტალისტი მტრების აგენტები, რაც მათ ისედაც დაამტკიცეს თავიანთი ბრძოლით დისიდენტების რანგში.

სწორედ ხრუშჩოველები კონსპირაციულად და საიდუმლოდ „ასამართლებდნენ" არა მარტო საბჭოთა რევოლუციონერებს, არამედ სხვა ქვეყნის მოქალაქეებსაც. ჩემს ჩანაწერებში უკვე ვწერდი ჩემი ერთი შეხვედრის შესახებ საბჭოთა ხელმძღვანელებთან, რომელსაც ესწრებოდნენ ხრუშჩოვი, მიქოიანი, მოლოტოვი და სხვები. იმის გამო, რომ მიქოიანი ავსტრიაში მიემგზავრებოდა, მოლოტოვმა მას ვითომდა ხუმრობით მიმართა: „ფრთხილად იყავი, ავსტრიაში არაფერი „აურიო", როგორც ეს უნგრეთში გააკეთე". მაშინვე ვკითხე მოლოტოვს: „კი მაგრამ, განა მიქოიანმა მოაწყო „არეულობა" უნგრეთში?" მან კი მიპასუხა: „კი", და დასძინა, რომ „მიქოიანი იქ კიდევ რომ ჩავიდეს, ნამდვილად ჩამოახრჩობენო". მიქოიანმა — ამ დაუფარავმა ანტიმარქსისტულმა კოსმოპოლიტმა — მას უპასუხა: „თუ მე ჩამომახრჩობენ, მაშინ კადარსაც ჩამოახრჩობენ". არადა ორივე მათგანიც რომ ჩამოეხრჩოთ, ინტრიგები და მზაკვრობები მაინც ამორალურ ქმედებებად დარჩება.

ხრუშჩოვმა, მიქოიანმა და სუსლოვმა თავდაპირველად ხელი დააფარეს შეთქმულების მონაწილე იმრე ნადს, მოგვიანებით კი დაადანაშაულეს იგი და სადღაც რუმინეთში საიდუმლოდ მოუღეს ბოლო! ვინ მისცა მათ უცხოელ მოქალაქესთან აგრერიგად ანგარიშსწორების უფლება? იგი, მიუხედავად იმისა, რომ შეთქმულების მონაწილე იყო, თავისივე სახელმწიფოში უნდა გასამართლებულიყო, მის მიმართ დაუშვებელი იყო ნებისმიერი უცხოური კანონების, სასამართლოების ან სხვა სასჯელის ზომების გამოყენება. სტალინი მსგავს ქმედებებს არასდროს უშვებდა.

არა, სტალინი ასე არასდროს მოქმედებდა. პარტიისა და საბჭოთა სახელმწიფოს მოღალატეებს იგი ღიად ასამართლებდა. პარტიასა და საბჭოთა ხალხს ღიად უჩვენებდნენ მათ მიერ ჩადენილ დანაშაულებს. ვერასდროს უპოვით სტალინს ისეთ მაფიოზურ ქმედებებს, როგორებსაც ვხვდებით საბჭოთა რევიზიონისტ ლიდერებთან.

ასეთ მეთოდებს მიმართავდნენ და მიმართავენ საბჭოთა რევიზიონისტი ლიდერები ერთმანეთის მიმართაც და ხელისუფლებისთვის ბრძოლის მიზნითაც, მსგავსად იმისა, როგორც იქცევიან კაპიტალისტურ ქვეყნებში. ხრუშჩოვმა ხელისუფლება პუტჩით მიიტაცა და ასევე პუტჩით ჩამოაგდო იგი ტახტიდან ბრეჟნევმა.

ბრეჟნევმა და მისმა თანამზრახველებმა ხრუშჩოვი იმიტომ ჩამოიშორეს, რომ რევიზიონისტული პოლიტიკა იმ დისკრედიტაციისა და მხილებისგან დაეცვათ, რაც მის სულელურ ქმედებებსა და უკიდეგანო სიბრიყვეს მოსდევდა. ბრეჟნევმა ერთი წამითაც არ უარყო ხრუშჩოვიზმი, XX და XXI ყრილობების მოხ-

სენებები და გადაწყვეტილებები, რომლებშიც ხრუშჩოვიზმი გამოიხატა. თანაც ბრეჟნევი იმდენად უმადურად მოექცა ხრუშჩოვს, რომელსაც მანამდე ლამისაა აღმერთებდა, რომ კრემლის კედელში პატარა ხვრელიც კი ვერ მონახა მისი ნეშტის შესანახავად, როდესაც ხრუშჩოვი გარდაიცვალა! ჰო მართლა, საბჭოთა ხალხი და მსოფლიო საზოგადოება არასდროს ყოფილა ინფორმირებული ხრუშჩოვის ჩამოგდების მიზეზების თაობაზე. ოფიციალურ რევიზიონისტულ დოკუმენტებში „ძირითად მიზეზად" დღესაც კი „ხანდაზმული ასაკი და ჯანმრთელობის მდგომარეობის გაუარესაბაა" მოხსენიებული!!

სტალინი არასდროს ყოფილა ისეთი, რასაც მას კომუნიზმის მტრები აბრალებდნენ. პირიქით, იგი იყო პრინციპული და სამართლიანი. იგი, რეალური ვითარებიდან გამომდინარე, ეხმარებოდა გზას აცდენილებს და ააშკარავებდა მათ, ხელს უწყობდა და განსაკუთრებით აღნიშნავდა იმ ადამიანების დამსახურებებს, რომლებიც ერთგულად ემსახურებოდნენ მარქსიზმ-ლენინიზმს. ცნობილია როკოსოვსკისა და ჟუკოვის შემთხვევები. როდესაც როკოსოვსკი და ჟუკოვი შეცდნენ, ისინი გააკრიტიკეს და თანამდებობებიდან მოხსნეს. თუმცა თავიდან არ მოუშორებიათ, როგორც გამოუსწორებლები, პირიქით, გულთბილად დაეხმარნენ და როცა დარწმუნდნენ, რომ ეს კადრები უკვე გამოსწორდნენ, სტალინმა ისინი თანამდებობებზე დასანიშნად წარადგინა, მარშლის წოდებები მიანიჭა და დიდი სამამულო ომის პერიოდში ჰიტლერელი დამპყრობლების წინააღმდეგ გამართულ ძირითად ფრონტებზე უაღრესად მნიშვნელოვანი დავალებების შესრულება დააკისრა. ისე, როგორც იქცეოდა სტალინი, მოქცევა შეეძლო მხოლოდ ბელადს, რომლისთვისაც

ნათელი იყო და რომელიც მარქსიზმ-ლენინიზმის სამართლიანობის პრინციპით ხელმძღვანელობდა ადამიანების მუშაობის შეფასებისას, ამ უკანასკნელთა დადებითი და უარყოფითი მხარეების გათვალისწინებით.

სტალინის გარდაცვალების შემდეგ მარშალი ჟუკოვი ხრუშჩოვისა და მისი ჯგუფის იარაღად გადაიქცა; მან მხარი დაუჭირა ხრუშჩოვის ძირგამომთხრელ საქმიანობას საბჭოთა კავშირის, ბოლშევიკური პარტიისა და სტალინის წინააღმდეგ. ბოლოს და ბოლოს კი ხრუშჩოვმა ჟუკოვი გამოწურული ლიმონივით მოისროლა. ასევე მოექცა იგი როკოსოვკის და სხვა უამრავ კადრს.

მრავალი საბჭოთა კომუნისტი შეაცდინა ხრუშჩოვისეული რევიზიონისტული ჯგუფის დემაგოგიამ და აფიქრებინა, რომ სტალინის სიკვდილის შემდეგ საბჭოთა კავშირი ერთი ხელის მოსმით გადაიქცეოდა ნამდვილ სამოთხედ, როგორც ამას რევიზიონისტული მოღალატეები გაჰყვიროდნენ. მათ დიდი ზარზეიმით განაცხადეს, რომ 1980 წელს საბჭოთა კავშირში კომუნიზმი დამყარდებოდა!! არადა რა მოხდა? მოხდა სულ სხვა რამ, და სხვანაირად არც შეიძლებოდა. რევიზიონისტებმა ხელისუფლება იმისათვის კი არ ჩაიგდეს ხელში, რომ საბჭოთა კავშირი აეყვავებინათ, არამედ იმისთვის, რომ დაებრუნებინათ იგი უკან, გადაექციათ (და გადააქციეს კიდეც) კაპიტალისტურ ქვეყანად, დაექვემდებარებინათ მსოფლიო კაპიტალისთვის, დაედოთ ამერიკის იმპერიალიზმთან საიდუმლო თუ ღია ხელშეკრულებები, დაეპყროთ სახალხო დემოკრატიის ქვეყნები ეკონომიკური ხელშეკრულებების ნიღბით, რათა ეს ქვეყნები უღელქვეშ ყოლოდათ და მსოფლიოში ბაზრები და გავლენის

სფეროები ჩამოეყალიბებინათ. აი, როგორები იყვნენ ხრუშჩოველები, რომლებიც თავიანთი მიზნების მისაღწევად საბჭოთა კავშირში სოციალისტური მშენებლობის მიღწევებს იყენებდნენ, და რომლებმაც ეს მიღწევები ისეთ მანკიერ გზაზე გადაიყვანეს, რომ შექმნეს სოციალ-იმპერიალისტური ბურჟუაზიის ახალი კლასი, რათა საბჭოთა კავშირი მსოფლიო იმპერიალისტურ სახელმწიფოდ გადაექციათ, რათა ამერიკის შეერთებულ შტატებთან ერთად მსოფლიოზე ებატონათ. სტალინი თავის დროზე პარტიას აფრთხილებდა ასეთი საშიშროების შესახებ. თავად ხრუშჩოვმა მოგვიყვა, თუ როგორ ეუბნებოდა მათ სტალინი, რომ ისინი საბჭოთა კავშირს იმპერიალიზმს მიჰყიდდნენ. ფაქტობრივად ასეც მოხდა, მისი სიტყვები დადასტურდა.

მსოფლიოს ხალხებს, მსოფლიო პროლეტარიატს, გულმართალ და გონებანათელ ადამიანებს შექმნილ სიტუაციებში თავადვე შეუძლიათ მსჯელობა სტალინის პოზიციების მართებულობის შესახებ. მხოლოდ ფართო პოლიტიკურ, იდეოლოგიურ, ეკონომიკურ და სამხედრო პლატფორმაზე დაყრდნობით შეუძლია ხალხს მისი მარქსისტულ-ლენინური ხაზის მართებულობაზე მსჯელობა.

ჯერ კიდევ გუშინ ბურჟუაზია და რევიზიონისტები თავიანთი პროპაგანდით აყალბებდნენ ისტორიას, თავგზას უბნევდნენ ხალხს სტალინის საქმიანობასთან დაკავშირებით, ახლა კი, როცა ნათლად ხედავენ, თუ ვინ არიან ხრუშჩოველები, ტიტოელები, მაოისტები, „ევროკომუნისტები“ და ა.შ. და ვინ იყვნენ ჰიტლერელები, ვინა არიან ამერიკელი იმპერიალისტები და რა არის კაპიტალიზმი, ისინი ხვდებიან, თუ რისთვის იბრძოდა სტალინი, რისთვის იბრძოდნენ ბოლშევიკები, რისთვის იბრძვი-

ან ჭეშმარიტი მარქსისტ-ლენინელები და რისთვის იბრძვიან მათი მტრები და კაპიტალიზმის სამსახურში მყოფი მიმდინარეობები, რისთვის იბრძვიან რევიზიონისტები. ისინი, ვინც ფიქრობს, რომ კომუნიზმი „ჩაფლავდა", ყოველთვის იმედგაცრუებული რჩება და უეჭველად ყოველთვის ასეთადვე დარჩება. დრო ყოველდღე ამტკიცებს, რომ ჩვენი მოძღვრება ცოცხლობს და იგი ყოვლისშემძლეა.

სტალინის საქმის მთლიანობაში შეფასებისას თითოეულ ადამანს შეუძლია მისი გენიალობისა და კომუნისტური სულისკვეთების შეცნობა და იმაში დარწმუნება, რომ მისი მსგავსი ადამიანები თანამედროვე მსოფლიოში ცოტა თუ მოიძებნება.

მარქსის, ენგელსის, ლენინისა და სტალინის დიადი საქმე, სოციალიზმისა და კომუნიზმის საქმე — მსოფლიოს მომავალია.

ჩვენ, ალბანელი კომუნისტები, წარმატებით ვახორციელებდით სტალინის მითითებებს, პირველ რიგში კი იმ მითითებებს, რომ უნდა შეგვექმნა ძლიერი, ფოლადისებრი პარტია, რომელიც მარად ერთგული იქნებოდა მარქსიზმ-ლენინიზმისა, დაუნდობელი იქნებოდა კლასობრივი მტრების მიმართ, ყოველთვის ყურადღებას ვაქცევდით აზრთა ერთიანობის დაცვის საქმეს პარტიაში და ვაძლიერებდით პარტიისა და ხალხის ერთიანობას. ვასრულებდით სტალინის მითითებებს სოციალისტური მრეწველობის შექმნისა და სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის თაობაზე და დიდ წარმატებებსაც მივაღწიეთ. ჩვენი პარტია და ჩვენი ხალხი კვლავაც იბრძოლებს მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის გასამტკიცებლად მუშათა კლასის ხელმძღვანელობით. არასდროს წამოვეგებით გარეშე თუ შიგა მტრების ოინებზე და გავაგრძელებთ კლასობრივ ბრძოლას

როგორც ქვეყნის შიგნით, ასევე საერთაშორისო ასპარეზზე, მუდამ ფხიზლები ვიქნებით მათი მავნებლური საქმიანობის მიმართაც. სხვაგვარად, სიფხიზლე რომ არ გამოგვეჩინა, ერთგულად რომ არ გაგვეტარებინა მარქსის, ენგელსის, ლენინისა და სტალინის მითითებები, ალბანეთი თანამედროვე რევიზიონიზმის ჭაობში აღმოჩნებოდა, აღარ იქნებოდა დამოუკიდებელი და სოციალისტური ქვეყანა, აქ აღარ იარსებებდა პროლეტარიატის დიქტატურა და იმპერიალისტურ-რევიზიონისტული სახელმწიფოების უღელი დაგვედგმებოდა.

ჩვენი პარტია და ჩვენი ხალხი მუდამ ივლის კარლ მარქსის, ფრიდრიხ ენგელსის, ვლადიმერ ულიანოვ ლენინისა და იოსებ სტალინის გზით. სოციალისტური ალბანეთის მომავალი თაობები თავიანთი მშობლიური პარტიის ხაზს გაჰყვებიან.

ალბანელები, კომუნისტები და უპარტიო მუშაკები თავს ხრიან დიადი მასწავლებლის, იოსებ სტალინის, ხსოვნის წინაშე. მისი დაბადებიდან 100 წლისთავზე პატივისცემით ვიხსენებთ მას, ვინც დაგვეხმარა, ძალა შემატა ჩვენს ხალხს, რომელიც პარტიამ საკუთარი ბედის სრულ ბატონ-პატრონად აქცია. ჩვენი სამშობლოს გათავისუფლებისა და სოციალისტური მშენებლობის საქმეში ასევე უნდა ვუმადლოდეთ სტალინის ინტერნაციონალისტურ მხარდაჭერას. მისი მდიდარი და ღირებული გამოცდილება ყოველთვის გვეხმარებოდა ჩვენს საქმიანობაში და ჩვენს გზაზე.

ჩვენი პარტია ამ საიუბილეო წელს ატარებს ფართო, მუდმივ სამუშაოს, რათა კიდევ უფრო ცნობილი გახადოს დიადი მარქსისტ-ლენინელის — იოსებ სტალინის — ცხოვრება და ღირსეული საქმე. ჩვენი პარტიის მთელი საქმიანობა დაარსე-

ბის დღიდან დღემდე მოწმობს პატივისცემასა და ერთგულება-ზე ჩვენი დიადი კლასიკოსებისა და, აქედან გამომდინარე, იოსებ სტალინის, იდეების მიმართ. და ასე გაგრძელდება თაობიდან თაობებამდე.

მე, როგორც პარტიული მუშაკი, როგორც მისი ერთ-ერთი ხელმძღვანელი, რომელსაც პარტიამ რამდენჯერმე მიაგო პატივი და ამხანაგ სტალინთან შესახვედრად გაგზავნა, რათა გავსაუბრებოდი ჩვენი პრობლემების, ჩვენი მდგომარეობისა და ჩვენი პირობების შესახებ და მეთხოვა რჩევები და დახმარება, ვცდილობდით, დროულად დამეწერა მოგონებები და შთაბეჭდილებები ამ შეხვედრების შესახებ, დამეხატა სტალინი ისეთად, როგორიც იგი ჩემს წარმოდგენაში დარჩა, როცა ხვდებოდა ისეთი მცირერიცხოვანი პარტიისა და მცირერიცხოვანი ერის წარმომადგენლებს, როგორიც ჩვენი პარტია და ჩვენი ხალხია. ამ მოკრძალებული მოგონებების გამოქვეყნებისას მამოძრავებდა სურვილი, რომ ოდნავ მაინც დავხმარებოდი ჩვენი ქვეყნის კომუნისტებს, მშრომელ ხალხს და ახალგაზრდობას ამ დიადი და უკვდავი ადამიანის ფიგურის გაცნობაში.

ამ ღირსახსოვარ იუბილეზე მოწიწებითა და ერთგულებით ვიდრეკ მუხლს პარტიისა და ხალხის წინაშე, რომლებმაც ამ ქვეყნად გამაჩინეს, გამზარდეს და გამომაწრთეს, და იოსებ სტალინის წინაშე, რომელმაც მომცა ეგზომ ღირებული რჩევები ჩემი ხალხის ბედნიერებისათვის, და რომელმაც ჩემს გულსა და გონებაში წარუშლელი მოგონებები დატოვა.

დაე ჩვენთვის, მარქსისტ-ლენინელებისთვის, და მუშათა კლასის იდეალების უამრავი მხარდამჭერისათვის მთელ მსოფ-

ლიოში ეს საუკუნე გადაიქცეს ჩვენი რიგების საბრძოლო ერთიანობის განმტკიცების საუკუნედ.

ახლა, სტალინის ამ დიადი იუბილის აღსანიშნავად, მთელი მსოფლიოს პატიოსანი ადამიანებისთვის დადგა ძირეული გასჯის დრო იმისთვის, რომ ვიპოვოთ სწორი გზა, გავფანტოთ კაპიტალისტური ბურჟუაზიისა და რევიზიონისტური ბურჟუაზიის მიერ ჩამოშვებული ბურუსი, რომლის მიზანიცაა რევოლუციური აღმაფრენისა და მასების რევოლუციური აზროვნების შეკავება. რევოლუციური აზრები და რევოლუციური ნაბიჯები კეთილი ნების ადამიანებს, სამართლიან ადამიანებსა და ხალხიდან გამოსულ ადამიანებს კაპიტალის უღლის თავიდან მოშორების გზაზე დააყენებენ.

სტალინისა და მისი საქმის გახსენებისას მისი დაბადებდან ასი წლის იუბილესთან დაკავშირებით ჩვენ, მარქსისტ-ლენინელებს, არ შეგვიძლია, რომ არ მივმართოთ უშუალოდ საბჭოთა კავშირის ხალხებს და სრულიად ღიად და გულწრფელად არ ვუთხრათ:

თქვენ, რომლებიც სტალინის სახელის შეძახილებით გაანადგურეთ კაცობრიობის ყველაზე უფრო საშიში მტრები, ნუთუ ახლა ხმას არ ამოიღებთ ასეთ დიად იუბილესთან დაკავშირებით?

**ხრუშჩოველმა რევიზიონისტებმა რა აღარ მოჩმახეს სტალინზე, ვინაიდან, არ შეეძლოთ რა ამ უკანასკნელის სახელისა და მისი ღირსეული საქმეების მიჩქმალვა, რჩებოდათ მასზე მხოლოდ ბილწსიტყვაობის დანთხევა. მაგრამ თქვენ ხომ, ვინც დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუცია მოახდინეთ, დიდი პატივისცემით უნდა იგონებდეთ თქვენს გამოჩენილ ბე-**

**ლადს. თქვენ უნდა დაამხოთ თაღლითურ განცხადებებს ამოფარებული ფაშისტური დიქტატორული რეჟიმი. უნდა იცოდეთ, რომ ისინი, ვინც გმართავენ, ფაშისტები, შოვინისტები და იმპერიალისტები არიან. ისინი თქვენგან საზარბაზნე ხორცს ამზადებენ სასტიკი იმპერიალისტური ომისათვის, ხალხთა განადგურებისა და იმ ქვეყნების გაპარტახებისთვის, რომლებსაც ესოდენ დიდი იმედი ჰქონდათ ლენინისა და სტალინის სამშობლოსი. მსოფლიოს ხალხებს არ სურთ, რომ ასეთებად დარჩეთ. და თუ ასეთებად დარჩებით, დაკარგავენ თქვენდამი პატივისცემას და თქვენს მიმართ ზიზღი გაუჩნდებათ.**

მსოფლიოს ხალხებს სძულთ თქვენი ამჟამინდელი კონტრრევოლუციური მბრძანებლები, რამეთუ მათ მიერ დამზადებული ატომური იარაღი, წითელ მოედანზე გამართული აღლუმები და სამხედრო მანევრები საფრთხეს უქმნიან ხალხებსა და მათ თავისუფლებას, მსგავსად ამერიკული იმპერიალიზმისა და მსოფლიო კაპიტალიზმის ხელში არსებული ატომური იარაღისა, აღლუმებისა და სამხედრო მანევრებისა. საბჭოთა კავშირში შეიარაღება და არმია უკვე აღარაა საბჭოთა ხალხის ხელში და აღარ ემსახურება მსოფლიო პროლეტარიატის გათავისუფლების საქმეს, პირიქით, იგი მიმართულია საბჭოთა ხალხისა და სხვა ხალხების დათრგუნვისკენ.

უნდა გესმოდეთ, რომ მტრებმა კარგა ხანია, რაც რევოლუციის გზიდან გადაგახვევინეს. ხრუშჩოველი რევიზიონისტები იბრძვიან თქვენში თვითნებობისა და სხვებზე ბატონობის გრძნობის გასაღვივებლად. ისინი ამტკიცებენ, რომ თითქოს თქვენს დიად ძალას ამერიკულ იმპერიალიზმთან და მსოფლიო კაპიტალიზმთან საბრძოლველად იყენებენ, მაგრამ ეს მცდარი

მტკიცებაა. თქვენი მბრძანებლები უპირისპირდებიან და უკავშირდებიან ამერიკულ იმპერიალიზმსა და მსოფლიო კაპიტალიზმს არა რევოლუციის ინტერესებიდან გამომდინარე, არმედ იმპერიალისტური ამბიციების შედეგად და სხვა ხალხებზე ბატონობისა და გავლენის სფეროების გადასანაწილებლად.

მსოფლიოს ხალხებს აფიქრებს ის, თუ რას მოიმოქმედებთ თქვენ — იმ დიადი მებრძოლების შვილები, შვილიშვილები და შვილთაშვილები, რომლებმაც დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუცია მოახდინეს, თქვენ — საბჭოთა პროლეტარები, კოლმეურნეები, ჯარისკაცები და ინტელიგენტები, განაგრძობთ სვლას ხალხებისთვის ამ მტრულ გზაზე და ლენინისა და სტალინის სახელის შეძახილებით რევოლუციის გზაზე ახალ შეტევებზე გადახვალთ? მსოფლიოს სურვილია, რომ რევოლუციის გზით იაროთ და წინსვლისას წინაპრებივით შესძახოთ: „ლენინისთვის!", „სტალინისთვის!", ნამდვილი სოციალიზმისთვის, იმპერიალიზმის, სოციალ-იმპერიალიზმისა და რევიზიონიზმის წინააღმდეგ.

მოღალატე მთავრობა არასწორ ინფორმაციას გაწვდით სხვა ერების შესახებ, რომლებიც ქუჩებში თავს დებენ იმპერიალისტებთან და სისხლისმწოველ კაპიტალისტებთან შეტაკებებისას. არ გეუბნებიან სიმართლეს იმაზე, თუ რატომ იწყებს ირანში ბრძოლას ხალხი, რომელსაც თავისუფლება და დამოუკიდებლობა სწყურია, დგება ფეხზე და ამხობს ტირან შაჰს — ამერიკული იმპერიალიზმის დამქაშს. ხრუშჩოვის რევიზიონისტური ხროვა ტყუილებს გეუბნებათ არაბი ხალხის ტანჯვის შესახებ, ამერიკული კონტინენტის და სხვა კონტინენტების ერების შესახებ იმიტომ, რომ ამ ტანჯვის მიზეზი იმპერიალიზმი და

თქვენი მოღალატე ხელმძღვანელები არიან. არაფერს გეუბნებიან იმის შესახებ, თუ როგორ ჩაგრავს თქვენი ხალხი და მისი ვასალები აფრიკის ერებს, თქვენთვის არაა ცნობილი ინტრიგები, რომლებსაც მსოფლიოში ხლართავენ კრემლის მეფეები, გიმალავენ იმას, რომ ხრუშჩოვის მეგობრები, თქვენი ხელმძღვანელობის თანამზრახველები, რომლებსაც ნიკიტა ხრუშჩოვი და მისი საქმის გამგრძელებლები ბრეჟნევის მეთაურობით გზას უთავისუფლებდნენ მოღალატეობას, ამასთან ერთად კი კაპიტალისტების მხარეზე დგებოდნენ მუშათა კლასისა და საკუთარი ხალხის ინტერესების საზიანოდ. არ იცით ბევრი რამე თქვენივე ქვეყანაში პატიოსანი ხალხის ტანჯვის შესახებ და თუ როგორ იგდებენ მათ აბუჩად, რამეთუ თქვენი მჩაგვრელი ამჟამინდელი ხროვა ამას ყველანაირად ჩქმალავს.

უნდა იცოდეთ, რომ ხალხმა რევოლუციური ნაბიჯები გადადგა, გმირული ბრძოლა დაიწყო, მაშინ როცა თქვენ, რომლებიც უზარმაზარ ძალას შეადგენთ, გჩაგრავენ და გაძინებენ.

მბრძანებელთა ხროვამ თქვენი ქვეყანა სოციალ-იმპერიალისტურ დერჟავად აქცია. ხსნის გზა მხოლოდ რევოლუციაშია, რომელიც მარქსმა, ენგელსმა, ლენინმა და სტალინმა მიგვითითეს. ბრეჟნევები, კოსიგინები, უსტინოვები და იაკუბოვსკები, ისევე როგორც სოლჟენიცინები და სახაროვები, კონტრრევოლუციონერები არიან და, აქედან გამომდინარე, საჭიროა მათი დამხობა და ლიკვიდაცია.

თქვენ კოლოსალური ძალა ხართ, თუმცა ხელახლა მოგიწევთ მსოფლიო პროლეტარიატის ნდობის მოპოვება, მსოფლიოს ხალხთა ნდობის მოპოვება, იმ დიადი ნდობისა, რომელიც შრომითა და ბრძოლით შექმნეს ლენინმა და სტალინმა. **თქვენ**

**დაუყოვნებლივ უნდა გააანალიზოთ ღრმად თქვენი მომავალი და კაცობრიობის მომავალი. დროა, გახდეთ ისეთები, როგორიც იყავით ლენინისა და სტალინის დროს — პროლეტარული რევოლუციის ღირსეული მონაწილეები, რისთვისაც აღარ უნდა იჯდეთ რევოლუციისა და ხალხთა მტრების უღელქვეშ, თავისუფლებისა და სახელმწიფოთა სუვერენიტეტის მტრების უღელქვეშ. არავითარ შემთხვევაში არ უნდა იქცეთ იმპერიალიზმის იარაღად, რომელიც ხალხთა დამონებას ლენინიზმის ნიღბით ცდილობს.**

თუ რევოლუციისა და მარქსიზმ-ლენინიზმის გზას დაადგებით, თუ მჭიდროდ დაუკავშირდებით მსოფლიო პროლეტარიატს, ამერიკული იმპერიალიზმი და საერთო ჯამში ძირგამომპალი კაპიტალიზმი ძირფესვიანად შეირყევა, მსოფლიო იერსახეს შეიცვლის და სოციალიზმი გაიმარჯვებს.

თქვენ, საბჭოთა ერებო, საბჭოთა მუშებო, კოლმეურნეებო და ჯარისკაცებო, დიდი პასუხისმგებლობა და უდიდესი მოვალეობა გაკისრიათ კაცობრიობის წინაშე. ამ მოვალეობის შესრულებას ღირსეულად მხოლოდ იმ შემთხვევაში შეძლებთ, თუ აღარ მოითმენთ იმ ბარბაროსთა ხროვის უღელს, რომლებიც ამჟამად ლენინ-სტალინის პარტიასა და თქვენ გმართავენ.

თქვენი პარტია უკვე აღარაა მარქსისტულ-ლენინისტური. თქვენ ბრძოლით უნდა ააშენოთ ლენინურ-სტალინური ახალი პარტია. უნდა გაიცნობიეროთ, რომ საბჭოთა კავშირი უკვე აღარაა თავისუფალი ერების ბურჯი, რომლებიც ერთმანეთთან ჰარმონიულად ცხოვრობენ. ბოლშევიზმმა მოახერხა საბჭოთა კავშირის ხალხთა ძმური ერთიანობის შექმნა. რევიზიონიზმმა კი საპირისპირო საქმე გააკეთა, მან განხეთქილება შეიტანა თქვე-

ნი ქვეყნის ერებში, გააღვივა შოვინიზმი თითოეულ რესპუბლიკაში, წარმოშვა მტრობა მათ შორის, სხვა ხალხებს კი სიძულვილი ჩაუნერგა რუსი ხალხის მიმართ, რომელიც ლენინისა და სტალინის ხელმძღვანელობით რევოლუციას ჩაუდგა სათავეში.

ნუთუ კვლავაც გააგრძელებთ ასეთ შელახულ არსებობას? ნუთუ დაუშვებთ, რომ თქვენს ქვეყანაში გაგრძელდეს გაბურჟუაზების პროცესი ცხოვრების ყველა სფეროში, როგორც ამას რევიზიონისტები აკეთებენ? ნუთუ დაიდგამთ კისერზე ახალი კაპიტალის უღელს, რომელიც ცრუ სოციალიზმის ტოგით იქნება შემოსილი?

ჩვენ, ალბანელ კომუნისტებსა და ალბანელ ხალხს, მსგავსად მსოფლიოს ყველა კომუნისტისა და თავისუფლებისმოყვარე ერებისა, გვიყვარდა ნამდვილი, ლენინისა და სტალინის დროინდელი, სოციალისტური საბჭოთა კავშირი. ჩვენ ახლაც განუხრელად ვადგავართ ლენინისა და სტალინის გზას და გვწამს საბჭოთა ხალხის, საბჭოთა პროლეტარიატის დიადი რევოლუციური ძალისა, და ეჭვი არ გვეპარება, რომ მათი ძალა დროთა განმავლობაში აუცილებლად გამოვლინდება ბრძოლასა და თავდადებაში, ამაღლდება დროის მოთხოვნილებათა სიმაღლემდე და ქვას ქვაზე აღარ დატოვებს საბჭოთა სოციალ-იმპერიალიზმისგან.

რევოლუცია და მსხვერპლი, რომელსაც თქვენ გაიღებთ, არა თუ დაასუსტებს თქვენს ქვეყანას, არამედ ჭეშმარიტ საბჭოთა კავშირს ააღორძინებს. მათი მეშვეობით დაემხობა სოციალ-იმპერიალისტური დიქტატურა და საბჭოთა კავშირი იმაზე უფრო მეტად გაძლიერდება, ვიდრე ოდესმე ყოფილა. ამ ღირსეულ საქმეში თქვენს გვერდით იქნება მსოფლიოს ყველა ერი,

მთელი მსოფლიო პროლეტარიატი. სწორედ ამ რევოლუციურ გარდატეხაში მდგომარეობს სოციალიზმისა და კომუნიზმის იდეის ძალა და არა თქვენზე გაბატონებული ხროვის ლიტონ სიტყვებსა და სამარცხვინო საქმეებში. მხოლოდ ასე, ამ გზით სიარულით, მოახერხებენ ნამდვილი კომუნისტები და მთელი მსოფლიოს მარქსისტ-ლენინელები იმპერიალიზმისა და მსოფლიო კაპიტალიზმის დაძლევას. ისინი დაეხმარებიან მსოფლიო ხალხებს ერთმანეთის მიყოლებით გათავისუფლებაში, დაეხმარებიან ჩინეთს სოციალიზმის ჭეშმარიტ გზაზე დაბრუნებაში და არა ზესახელმწიფოდ გადაქცევაში მსოფლიოზე გასაბატონებლად, ვინაიდან იგი უკვე გადაიქცა მესამე პარტნიორად იმ დამპყრობლურ ომებში, რომლებსაც ამზადებენ ამერიკული იმპერიალიზმი, საბჭოთა სოციალ-იმპერიალიზმი და ჩინეთში ამჟამად გაბატონებული ჰუა გოფენისა და დენ სიაოპინის ხროვა.

**ჩვენ, ალბანელი კომუნისტები, ვართ რა ლენინისა და სტალინის ერთგული მოწაფეები და რევოლუციის ჯარისკაცები, ამ დიად იუბილესთან დაკავშირებით მოგიწოდებთ, რომ დაფიქრდეთ ამ თქვენთვის და მთელი მსოფლიოსთვის სასიცოცხლო პრობლემებზე, რამეთუ ჩვენ ვართ თქვენი ძმები, თქვენი ამხანაგები პროლეტარული რევოლუციისა და ხალხთა გათავისუფლების საქმეში. თუკი მტაცებლური, იმპერიალისტური ომის გზას დაადგებით, საითაც თქვენს რენეგატ ხელმძღვანელებს მიყავხართ, უეჭველად გადავიქცევით თქვენი სისტემისა და თქვენი კონტრრევოლუციური საქმიანობის მტრებად. ეს დღესავით ნათელია. სხვაგვარად შეუძლებელია.**

ჩვენ, ალბანელი კომუნისტები, რომლებსაც ჩვენი ხალხისგან ვერავითარი ძალა ვერ დაგვაცალკევებს, როცა დარწმუნებული

ვართ ჩვენს სისწორეში, უკან არ დავიხევთ არავითარი ქარიშხლის წინაშე, რაოდენ ძლიერიც არ უნდა იყოს ეს უკანასკნელი. და დარწმუნებული ვართ, რომ ნებისმიერ ქარიშხალს გადავლახავთ, ისევე როგორც გადალახეს ბოლშევიკების პარტიამ და საბჭოთა ხელისუფლებამ, ისევე როგორც გადალახეს რევოლუციის დიადმა მხედართმთავრებმა — ლენინმა და სტალინმა.

## პირველი შეხვედრა

**1947 წლის ივლისი.**

**ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის საგარეო მდგომარეობა. ურთიერთობა მეზობლებთან და ინგლისელ-ამერიკელებთან. ინციდენტი კორთის ყურეში — ჰააგის სასამართლო. პოლიტიკური, ეკონომიკური და სოციალურ-კლასობრივი მდგომარეობა ალბანეთში. ჩვენი ქვეყნის, ჩვენი ხალხისა და ჩვენი პარტიის მაღალი შეფასება და დიდი ყურადღების გამოჩენა სტალინის მხრიდან. „პარტიისთვის ხელისუფლების სათავეში ყოფნა და ამავე დროს არალეგალურად საქმიანობა დიდი უაზრობაა". „თქვენს კომუნისტურ პარტიას შეიძლება „შრომის პარტია" ეწოდოს".**

1947 წლის 14 ივლისს მოსკოვში ჩავედი — საბჭოთა კავშირში ოფიციალური ვიზიტით, ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის მთავრობისა და ალბანეთის კომუნისტური პარტიის პირველი ოფიციალური დელეგაციის ხელმძღვანელის რანგში.

ჩემსა და ჩემი მეგობრების სიხარულს, რომლებსაც ცენტრალურმა კომიტეტმა მოსკოვში გამგზავრება და დიად სტალინთან შეხვედრა დაავალა, საზღვარი არ ჰქონდა. სტალინთან შეხვედრაზე მას შემდეგ ვოცნებობდით, რაც მარქსისტულ-ლენინისტურ თეორიას გავეცანით. ეს სურვილი კიდევ უფრო გაგვიძლიერდა ანტიფაშისტური ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის განმავლობაში. გამოჩენილი ფიგურების — მარქსის,

ენგელსისა და ლენინის — შემდეგ ამხანაგი სტალინი ჩვენთვის უაღრესად ძვირფასი და პატივცემული ადამიანი იყო, რამეთუ სწორედ მისი მითითებებით ვხელმძღვანელობდით ალბანეთის კომუნისტური პარტიის დაარსებისას, როგორც ლენინური ტიპის პარტიისა, შთაგვაგონებდა ეროვნულ-გამათავისუფლებელ ბრძოლაში და გვეხმარებოდა სოციალიზმის მშენებლობაში.

სტალინთან გამართული საუბრები და მისი რჩევები გზამკვლევად უნდა ქცეულიყო ჩვენს უზარმაზარ და რთულ შრომაში, რომელიც მიმართულია გამარჯვებების გამტკიცებისკენ.

სწორედ ამიტომ იყო ჩვენი პირველი ვიზიტი საბჭოთა კავშირში ენითაუწერელი სიხარული და უდიდესი სიამოვნება არა მარტო კომუნისტებისთვის და ჩვენი დელეგაციის წევრებისთვის, არამედ მთელი ალბანელი ხალხისთვისაც, რომელიც მოუთმენლად ელოდა ამ ვიზიტს და რომელსაც უდიდესი ენთუზიაზმით შეხვდა.

სტალინმა და საბჭოთა მთავრობამ, როგორც ეს საკუთარი თვალით ვიხილეთ და გულით შევიგრძენით, ჩვენი დელეგაცია დიდი გულისხმიერებით, სითბოთი და გულწრფელი სიყვარულით მიიღო. მოსკოვში 12 დღის განმავლობაში ყოფნისას ამხანაგ სტალინს რამდენჯერმე შევხვდით და მასთან გამართულ საუბრებს, მის გულწრფელ და ამხანაგურ რჩევებსა და მითითებებს ვუფრთხილდებით და ყოველთვის გავუფრთხილდებით, როგორც ძალზე ღირებულს.

არასდროს დამავიწყდება იოსებ ბესარიონის ძე სტალინთან პირველი შეხვედრა. ეს მოხდა 1947 წლის 16 ივლისს, მოსკოვში ჩვენი დელეგაციის ჩასვლიდან მესამე დღეს. ის დღე უჩვეულოდ დაიწყო: ჯერ კიდევ დილით დიადი ლენინის მავზოლეუმს

ვესტუმრეთ, მოწიწებით დავხარეთ თავი რევოლუციის გენიალური ბელადის ცხედრის წინაშე, იმ ადამიანის წინაშე, რომლის სახელიცა და კოლოსალური საქმეც ღრმად იყო აღბეჭდილი ჩვენს გონებასა და გულებში, რომელიც დიად გზას გვინათებდა თავისუფლების, რევოლუციისა და სოციალიზმისაკენ. ამასთან დაკავშირებით, ალბანელი ხალხის, ჩვენი კომუნისტური პარტიისა და პირადად ჩემი სახელით უკვდავი ლენინის პოსტამენტი ნაირფერი ყვავილების გვირგვინით შევამკე. შემდეგ დავათვალიერეთ კრემლის კედელთან დასაფლავებულ ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის მამაც მებრძოლთა, ბოლშევიკური პარტიისა და საბჭოთა სახელმწიფოს გამოჩენილ მოღვაწეთა სასაფლაო და ვლადიმერ ილიას ძე ლენინის ცენტრალურ მუზეუმში გადავინაცვლეთ. ორ საათზე მეტი ხნის განმავლობაში დავდიოდით მის დარბაზებში და ახლოს ვეცნობოდით დოკუმენტებსა და ექსპონატებს, რომლებიც დაწვრილებით ასახავდნენ დიადი ლენინის ღირსშესანიშნავ საქმეს. მუზეუმიდან წამოსვლის წინ მუზეუმის „გამოხმაურებათა წიგნში“ შემდეგი სიტყვები ჩავწერე: „ლენინის საქმე უკვდავია, იგი მომავალი თაობების გულებში იცოცხლებს. მისი ხსოვნა მარად დარჩება ალბანელი ხალხის გულებში“.

სწორედ ამ დღეს, რომელიც აღსავსე იყო წარუშლელი შთაბეჭდილებებითა და ემოციებით, მიგვიღო და ხანგრძლივი დროის განმავლობაში გვესაუბრა ლენინის ერთგულმა მოწაფემ და მისი საქმის გამგრძელებელმა — იოსებ ბესარიონის ძე სტალინმა.

მან თავიდანვე ისეთი ამხანაგური ატმოსფერო შეგვიქმნა, რომ მალე გარკვეული შვებაც კი ვიგრძენით იმ ბუნებრივი მღელვარებისგან, რომელიც მის კაბინეტში — ვრცელ დარბაზ-

ში, სადაც მისი სამუშაო მაგიდის გვერდით სხდომებისთვის განკუთვნილი გრძელი მაგიდა იდგა — შესვლისას დაგვეუფლა. პირველი სიტყვებიდან რამდენიმე წუთში ისეთი გრძნობა დაგვეუფლა, თითქოს დიად სტალინთან კი არა, იმ ამხანაგთან ვსაუბრობდით, რომელსაც მანამდეც ვიცნობდით და მრავალჯერ გვისაუბრია კიდეც. მაშინ ჯერ კიდევ ახალგაზრდა და პატარა პარტიისა და პატარა ქვეყნის წარმომადგენელი ვიყავი; ამის გამო, რათა ჩემთვის შეძლებისდაგვარად თბილი და ამხანაგური ატმოსფერო შეექმნა, სტალინმა რამდენჯერმე იხუმრა და დიდი სიყვარულითა და პატივისცემით დაიწყო ლაპარაკი ჩვენს ხალხზე, წარსულში მის საბრძოლო ტრადიციებსა და ეროვნულ-გამათავისუფლებელ ბრძოლაში გამოჩენილ გმირობაზე. იგი საუბრობდა ჩუმად, მშვიდად და თავისებური, მომხიბვლელი სითბოთი.

ამხანაგმა სტალინმა, კერძოდ, გვითხრა, რომ დიდი სიმპათიით იყო გამსჭვალული ჩვენი, როგორც ბალკანეთის ზონის უძველესი ხალხის მიმართ, რომელსაც გმირობის ხანგრძლივი ისტორია გააჩნდა.

— განსაკუთრებით კარგად ვიცი ის გმირობა, რომელიც ალბანელმა ხალხმა ანტიფაშისტურ და ეროვნულ-გამათავისუფლებელ ბრძოლაში გამოიჩინა, განაგრძო მან, — თუმცა ჩემი ცოდნა, რა თქმა უნდა, შეუძლებელია, რომ საკმარისად ვრცელი და ღრმა იყოს, რის გამოც მინდოდა მეთხოვა თქვენთვის, მოგვეთხროთ საკუთარი ქვეყნის შესახებ, აგრეთვე, იმ პრობლემებზე, რომლებსაც ამჟამად აწყდებით.

შემდეგ სიტყვა მე ავიღე და ამხანაგ სტალინს ჩვენი ხალხის გრძელი და სასახელო ისტორიული გზის, თავისუფლებისა და

დამოუკიდებლობისათვის მისი დაუსრულებელი ბრძოლის შესახებ ვუამბე. განსაკუთრებით გავამახვილე ყურადღება ჩვენი ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის პერიოდზე, მოვუყევი ჩვენი კომუნისტური პარტიის, როგორც ლენინური ტიპის პარტიის, შექმნის შესახებ, იმ გადამწყვეტი როლის შესახებ, რომელიც მან შეასრულა და ასრულებს სამშობლოს თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის, ძველი, ფეოდალურ-ბურჟუაზიული ხელისუფლებისა და ახალი, სახალხო ხელისუფლების შესაქმნელად და ქვეყნის წარმატებით წასაყვანად ღრმა სოციალისტური გარდაქმნებისკენ ალბანელი ხალხის ძალისხმევის ერთადერთი მმართველი ძალის რანგში. ვისარგებლე შემთხვევით და რამდენჯერმე გადავუხადე მადლობა ამხანაგ სტალინს ალბანელი ხალხის სახელით იმ მგზნებარე მხარდაჭერისთვის, რომელიც საბჭოთა კავშირის კომუნისტურმა პარტიამ, საბჭოთა მთავრობამ და პირადად მან ჩვენს ხალხსა და ჩვენს პარტიას გაუწია როგორც ომის წლებში, ასევე სამშობლოს გათავისუფლების შემდეგ.

შემდეგ ამხანაგ სტალინს აღვუწერე ის ღრმა პოლიტიკური, ეკონომიკური და სოციალური გარდაქმნები, რომლებიც ალბანეთში სახალხო ხელისუფლების პირველ წლებში ნაბიჯ-ნაბიჯ სრულდებოდა. ალბანეთის შიგა პოლიტიკური და ეკონომიკური მდგომარეობა, — დავუკონკრეტე მას, — შესამჩნევად გაუმჯობესდა. ამ გაუმჯობესების მიზეზი სიძნელეთა გადალახვის აუცილებლობის სწორად გაგება და უდიდესი ძალისხმევაა, რომელიც ხალხმა და პარტიამ უნდა მოახმაროს ამ სიძნელეების შრომითა და ოფლით დაძლევას. ჩვენი ხალხი დარწმუნებულია თავისი გზის სისწორეში და მტკიცედ სჯერავს კომუნის-

ტური პარტიის, ჩვენი სახალხო რესპუბლიკის მთავრობის, საკუთარი შემოქმედებითი ძალისა და თავისი გულწრფელი მეგობრებისა; მთელი ძალების მობილიზაციის, თავდავიწყებისა და უდიდესი ენთუზიაზმის წყალობით იგი დასმულ ამოცანებს ნაბიჯ-ნაბიჯ ასრულებს.

ამხანაგმა სტალინმა სიხარული გამოხატა ჩვენი ხალხისა და ჩვენი პარტიის მიერ შემოქმედებითი საქმიანობის შედეგად მიღწეული წარმატებების გამო და დაინტერესდა, რომ უფრო მეტი ინფორმაცია მიეღო ჩვენს ქვეყანაში კლასთა მდგომარეობის შესახებ. იგი განსაკუთრებით დაინტერესდა ჩვენი მუშათა კლასით და გლეხობით. ჩვენი საზოგადოების ამ ორი კლასის შესახებ მან რამდენიმე კითხვა დაგვისვა, რომელთა ირგვლივაც ბევრი ვილაპარაკეთ და რომლებიც მოგვიანებით უნდა დაგვხმარებოდა ჩვენს მუშაობაში მუშათა კლასთან, უღატაკეს და საშუალო გლეხობასთან, გარდა ამისა კი ჩამოგვეყალიბებინა ჩვენი დამოკიდებულება ქალაქის მდიდარ მოსახლეობასთან და სოფლის კულაკობასთან.

— ჩვენი ხალხის უდიდესი ნაწილი, — ვუთხარი სტალინს, — შედგება ღარიბი და საშუალო გლეხობისგან. მუშათა კლასი ჩვენთან მცირერიცხოვანია, საკმაოდ გვყავს ხელოსნები, წვრილი ვაჭრობით დაკავებული ქალაქელები, და ძალზე მცირერიცხოვანი ინტელიგენცია. მშრომელთა ეს მასები გამოეხმაურნენ ჩვენი კომუნისტური პარტიის მოწოდებას, მობილიზდნენ სამშობლოს გასათავისუფლებლად და ამჟამად მჭიდრო კავშირში იმყოფებიან პარტიასთან და სახალხო ხელისუფლებასთან.

— აქვს თუ არა ალბანეთის მუშათა კლასს კლასობრივი ბრძოლის ტრადიციები? — მკითხა ამხანაგმა სტალინმა.

— ქვეყნის გათავისუფლებამდე ეს კლასი, — მივუგე მე, — იყო ძალზე მცირერიცხოვანი, ახლახანს შექმნილი და შედგებოდა მედღეურების, შეგირდებისა და ხელოსნებისგან, რომლებიც პატარა საწარმოებსა და ცეხებში მუშაობდნენ. ქვეყნის ზოგიერთ ქალაქში მუშები მანამდეც აწყობდნენ ხოლმე გაფიცვებს, თუმცა ისინიც ძალზე პატარა და ერთმანეთისგან გათიშულები იყვნენ როგორც მცირერიცხოვნობის, ასევე პროფკავშირების არარსებობის შედეგად. მიუხედავად ამისა, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — ჩვენი კომუნისტური პარტია შეიქმნა როგორც მუშათა კლასის პარტია, რომელსაც მარქსისტულ-ოენინისტური იდეოლოგიით უნდა ეხელმძღვანელა, გამოეხატა და დაეცვა პროლეტარიატისა და მშრომელთა ფართო მასების, პირველ რიგში კი ალბანელი გლეხების ინტერესები, რომლებიც ჩვენი ქვეყნის მოსახლეობის ძირითად ნაწილს შეადგენდნენ.

ამხანაგმა სტალინმა დაწვრილებით გამოგვკითხა ჩვენს ქვეყანაში საშუალო და ღარიბი გლეხობის მდგომარეობის შესახებ.

ამ კითხვებზე პასუხის გაცემისას ამხანაგ სტალინს ვუამბე ჩვენი პარტიის მიერ გატარებული პოლიტიკისა და იმ უზარმაზარი და ყოვლისმომცველი სამუშაოს შესახებ, რომელიც მან დაარსების დღიდან გასწია, რათა თავისი დასაყრდენი გლეხობაზე გაეკეთებინა და ეს უკანასკნელები თავის მხარეზე გადმოებირებინა.

— ჩვენ ასე მოვიქეცით, — ვუთხარი მას, — არა მარტო მარქსისტულ-ლენინისტური დებულებებიდან გამომდინარე იმის თაობაზე, რომ გლეხობა პროლეტარიატის ყველაზე ახლოსმდგომი და ყველაზე ბუნებრივი მოკავშირეა რევოლუციის საქმეში, არამედ იმიტომაც, რომ ალბანეთში გლეხობა მოსახ-

ლეობის უდიდეს ნაწილს შეადგენდა და საუკუნეების მანძილზე უდიდესი პატრიოტული და რევოლუციური ტრადიციებით ხასიათდებოდა.

შემდეგ ვცადე ამ გლეხობის ეკონომიკური მდგომარეობის დახასიათება სამშობლოს გათავისუფლების შემდეგ, აგრეთვე, მისი კულტურული და ტექნიკური დონის წარმოჩენა. ხაზი გავუსვი ჩვენი გლეხობის მაღალ თვისებებს, რომელიც მჭიდრო კავშირი იმყოფება მიწასთან და სამშობლოსთან და ილტვის თავისუფლების, განვითარებისა და პროგრესისაკენ, რის შემდეგაც ვუამბე წარსულის აშკარა გადმონაშთებზე, ჩვენი გლეხობის ეკონომიკურ და კულტურულ ჩამორჩენილობასა და მისი ცნობიერების წვრილბურჟუაზიულობაზე. ასეთი მდგომარეობის წინააღმდეგ, — აღვნიშნე მე, — ჩვენს პარტიას მთელი ძალით მოუხდა ბრძოლა და წარმატებებმაც არ დააყოვნა, თუმცა ისიც კარგად გვესმის, რომ ეს ბრძოლა კიდევ უფრო შეუპოვარი უნდა გავხადოთ, რათა გლეხობის შეგნების ასამასღლებლად, ამ უკანასკნელმა კი პარტიის ხაზი გაითავისოს და ცხოვრებაში ყოველ ფეხის ნაბიჯზე გაატაროს.

შემდეგ სტალინმა სიტყვა მოითხოვა და თქვა, რომ გლეხობას, როგორც წესი, თავდაპირველად კომუნიზმის ეშინია ხოლმე, რამეთუ ფიქრობს, რომ კომუნისტები მათ მიწასაც წაართმევენ და ყველაფერსაც, რაც კი გააჩნიათ. მტრები, — განაგრძო მან, — ბევრს რამეს ეუბნებიან გლეხობას ამ მიმართულებით, რათა გათიშონ იგი მუშათა კლასისგან, გადაახვევინონ პარტიის პოლიტიკისა და სოციალიზმის გზიდან. ამის გამო დიდი მნიშვნელობა ენიჭება კომუნისტური პარტიის საგულდაგუ-

ლო და გამჭრიახ საქმიანობას, რათა, როგორც თქვენ აღნიშნეთ, გლეხობა მტკიცედ დაუკავშირდეს პარტიასა და მუშათა კლასს.

ამხანაგ სტალინს ზოგადად გავაცანი ჩვენი პარტიის სოციალურ-კლასობრივი სტრუქტურაც და ავუხსენი, რომ ეს სტრუქტურა სწორად გამოხატავდა ჩვენი ხალხის სოციალურ სტრუქტურას. სწორედ ამიტომაა, — ვუთხარი მას, — რომ ამჟამად ჩვენს პარტიაში უმრავლესობას ის კომუნისტები შეადგენენ, რომლებიც თავიანთი სოციალური მდგომარეობით გლეხები არიან. ჩვენი პარტიის პოლიტიკა ამ საკითხში მიმართულია იმისკენ, რომ ნაბიჯ-ნაბიჯ, მუშათა კლასის ზრდასთან ერთად, შესაბამისად გაიზარდოს მუშა-კომუნისტების რიცხვიც.

ჩვენი პარტიის მიერ ზოგადად მასებთან და კერძოდ გლეხობასთან გატარებული სწორი პოლიტიკის შეფასებისას ამხანაგმა სტალინმა მთელი რიგი ღირებული, ამხანაგური რჩევები მოგვცა ჩვენი მომავალი საქმიანობის შესახებ. სხვა მოსაზრებებთან ერთად აზრი გამოთქვა იმის შესახებაც, რომ ჩვენი კომუნისტური პარტიისთვის, — ვინაიდან გლეხი კომუნისტების რიცხვი მასში ძალზე მნიშვნელოვანი იყო, — შეიძლებოდა სახელის გადარქმევა „ალბანეთის შრომის პარტიად". — ყოველ შემთხვევაში, — აღნიშნა მან, — ეს მხოლოდ ჩემი მოაზრებაა, გადაწყვეტილება კი თქვენ და თქვენმა პარტიამ უნდა მიიღოს.

ამხანაგ სტალინს მადლობა გადავუხადე ამ ღირებული მოსაზრებისთვის და ვუთხარი:

— თქვენს წინადადებას პარტიის I ყრილობაზე[4] დავაყენებთ, რომელსაც უკვე ვამზადებთ, და დარწმუნებული ვარ,

4. ჩატარდა 1948 წლის 8-12 ნომბერს.

რომ პარტიის ხელმძღვანელობაც და დაქვემდებარებული ორგანოებიც მას დასაშვებად მიიჩნევენ და მხარსაც დაუჭერენ. — შემდეგ საუბარი განვაგრძე და ამხანაგ სტალინს გავუზიარეთ ჩვენი აზრი ჩვენს მიერ მომზადებულ მომავალ ყრილობაზე პარტიის სრული ლეგალიზაციის შესახებ.

— სინამდვილეში, — ვუთხარი მას, — ჩვენი კომუნისტური პარტია იყო და არის ერთადერთი ძალა, რომელიც ქვეყნის შიგნით მმართველი ძალაა, თუმცა ფორმალურად იგი ჯერაც ნახევრად ლეგალურ მდგომარეობაში იმყოფება. ჩვენ არასწორად მიგვაჩნია ასეთი მდგომარეობის გაგრძელება[5].

— რასაკვირველია, რასაკვირველია, — გვიპასუხა ამხანაგმა სტალინმა. — ყოველგვარ აზრსაა მოკლებული, რომ პარტია ხელისუფლების სათავეში იდგეს და ამავე დროს არალეგალური იყოს, ან კიდევ ასეთად თვლიდეს საკუთარ თავს.

სხვა საკითხებზე გადასვლისა და ჩვენი შეიარაღებული ძალების გაცნობისას ამხანაგ სტალინს ავუხსენი, რომ ომიდან გამოსული ჩვენი არმია ძირითადად ღარიბი გლეხებისგან, ახალგაზრდა მუშებისა და ქალაქის ინტელიგენციისგან შედგებოდა. საბრძოლო კადრები, მეთაური ოფიცრები ომიდან გამოსული

5. აკპ ცკ-ის XI პლენუმმა, რომელიც 1948 წლის 13-24 სექტემბერს გაიმართა, და აკპ-ის I ყრილობამ აკპ-ის მთლიანად და დაუყოვნებლივ ლეგალიზების დადგენილება მიიღო. პლენუმზეც და ყრილობაზეც პარტიის ჯერაც ნახევრადლეგალურ მდგომარეობაში ყოფნა ჩაითვალა შეცდომად, რისი მიზეზიც იყო იუგოსლავიის ტროცკისტული ხელმძღვანელობის ზეგავლენა, რომელიც გარკვეული მიზნით ფრონტს ქვეყნის მმართველ ძალად მიიჩნევდა, გამოდიოდა პარტიისა და ფრონტის ურთიერთშესარწყმელად, ანუ თავად კომუნისტური პარტიისა და ფრონტსა და ქვეყნის მთელ ცხოვრებაში მისი წარმმართველი როლის მისაჩქმალავად და უარსაყოფად.

ხალხია, რომლებმაც შენაერთების მართვის გამოცდილება ომის პერიოდში შეიძინეს.

ვესაუბრე მას საბჭოთა ინსტრუქტორებზეც, რომლებიც უკვე მუშაობდნენ ჩვენთან, და ვთხოვე, რომ დამატებით რამდენიმე მათგანი კიდევ გამოეგზავნათ. ჩვენ, — ვუთხარი მას, — საკმარისი გამოცდილების უქონლობის გამო არმიის რიგებში არასაკმარის პოლიტიკურ მუშაობას ვეწევით. ამასთან დაკავშირებით ვთხოვე, განეხილა საკითხი ჩვენს არმიაში პოლიტიკური მუშაობის დონის ამაღლებაში დახმარების თაობაზე. მართალია, იუგოსლავიელი ინსტრუქტორებიც გაგვაჩნია, — მივმართე მას, — და არც იმის თქმა შემიძლია, რომ გამოცდილება აკლიათ; თუმცა ფაქტობრივად მათი გამოცდილება შეზღუდულია. ისინიც დიდი ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლიდან გამოვიდნენ, მაგრამ, მიუხედავად ამისა, საბჭოთა ოფიცრებს მაინც ვერ შეედრებიან.

ვუამბე ჩვენი არმიის მაღალი მორალური დონის, დისციპლინის, აგრეთვე, რამდენიმე სხვა პრობლემის შესახებ და ვთხოვე ამხანაგ სტალინს, რომ დაენიშნა რომელიმე საბჭოთა ამხანაგი, რომელთან ერთადაც უფრო დაწვრილებით განვიხილავდი ჩვენი არმიის პრობლემებს და მის მომავალ მოთხოვნილებებს.

შემდეგ ჩვენი სანაპიროს გამაგრების საკითხი ჩამოვუყალიბე.

— ჩვენ, — ვუთხარი მას, — განსაკუთრებით უნდა გავამაგროთ კუნძული საზანი, ვლერის და დურესის სანაპირო, რამეთუ ისინი მეტად საპასუხისმგებლო პოზიციებია. იმ მხრიდან მტერი ორჯერ დაგვესხა თავს და შემდგომშიც იქედან შეიძლება დაგვესხან თავს ინგლისელ-ამერიკელები ან იტალიელები.

— თქვენი სანაპიროს გამაგრების იდეას, — გვითხრა ამხანაგმა სტალინმა, — მთლიანად ვიზიარებ. დაგეხმარებით, მაგრამ იარაღი და თავდაცვის სხვა საშუალებები უნდა გამოიყენონ ალბანელებმა და არა საბჭოელებმა. ზოგიერთი მათგანს საკმაოდ რთული მექანიზმი აქვს, რისთვისაც უნდა გამოგვიგზავნოთ ხალხი, რომლებიც მათ მოხმარებას შეისწავლიან.

ჩემს თხოვნაზე, რომ მიევლინებინათ ალბანეთში პოლიტმუშაკები არმიისათვის, ამხანაგმა სტალინმა გვიპასუხა, რომ მათ არ შეუძლიათ ამიერიდან მათი გაგზავნა, რამეთუ კარგად მუშაობისთვის მათ უნდა ესმოდეთ ალბანური ენა, კარგად იცნობდნენ ალბანელი ხალხის მდგომარეობასა და ცხოვრებას. ამის გამო უფრო მიზანშეწონილად მიაჩნია, ჩვენ გავგზავნოთ საბჭოთა კავშირში ხალხი საბჭოთა გამოცდილების შესასწავლად, შემდგომში კი ამ გამოცდილებას ისინი თავადვე გამოიყენებენ ალბანეთის სახალხო არმიაში.

შემდეგ ამხანაგმა სტალინმა მკითხა ალბანეთში საშინაო რეაქციის გამოხდომებისა და მათდამი ჩვენი დამოკიდებულების შესახებ.

— საშინაო რეაქციას, — მივუგე მე, — ვებრძოდით და ახლაც გვარიანად ვებრძვით. მისი მხილებისა და განადგურების საქმეში წარმატებებიც გაგვაჩნია. რაც შეეხება მტრების ფიზიკურად განადგურებას, მათი ლიკვიდაცია მოვახდინეთ ამ დანაშაულებრივ ბანდებთან პირისპირ შეტაკებებში, ან კიდევ მოღალატეებისა და დამპყრობლების უახლოესი ხელშემწყობების მიმართ გამოტანილი სახალხო სასამართლოების განაჩენის თანახმად. მიუხედავად მიღწეული წარმატებებისა, არ შეიძლება იმის თქმა, რომ საშინაო რეაქცია უკვე აღარ მოქმედებს. მას

აღარ შეუძლია თვითორგანიზება ჩვენთვის სახიფათო დარტყმის მოსაყენებლად, მაგრამ, მიუხედავად ამისა, ჩვენს საწინააღმდეგო პროპაგანდას ეწევა.

შიგა მტერს გარე მტერი მხარს საკუთარი მიზნებისთვის უჭერს. გარე რეაქცია ცდილობს, დაეხმაროს, წააქეზოს და ორგანიზება გაუკეთოს შიგა მტრებს საკუთარი აგენტურის მეშვეობით, რომლებიც ხმელეთიდან და ჰაერიდან ჰყავთ შემოგზავნილი. მტრების ოინებს მშრომელთა კლასის რევოლუციური სიფხიზლის ამაღლებით ვეგებებით. ხალხი აპატიმრებდა ამ აგენტებს, მათ საქმეებთან დაკავშირებით რამდენიმე სასამართლო პროცესიც ჩატარდა. ღია სასამართლო პროცესები და განაჩენები ხალხზე დიდ აღმზრდელობით ეფექტს ახდენდა და ჩვენი სახალხო ხელისუფლებისადმი რწმენას, მისი სამართლიანობისადმი პატივისცემას უღვივებდა. ამის პარალელურად, ეს პროცესები ააშკარავებდნენ და დემორალიზებას უკეთებდნენ შიგა და გარე რეაქციულ ძალებს.

ამხანაგ სტალინთან გამართულ საუბრებში ყურადღება გავამახვილეთ საგარეო სიტუაციაზე, განსაკუთრებით, ჩვენი ქვეყნის ურთიერთობაზე მეზობელ ქვეყნებთან. თავდაპირველად ჩვენი საზღვრების მდგომარეობის შესახებ ვუამბე, ავუხსენი იუგოსლავიის ფედერაციულ რესპუბლიკასთან ჩვენი ურთიერთობები; ყურადღება გავამახვილე ჩვენს ურთიერთობებზე საბერძნეთთან, რათა მეჩვენებინა ჩვენი სამხრეთ საზღვრების მდგომარეობა. აღვნიშნე, რომ ბერძენი მონარქისტ-ფაშისტები, რომლებმაც ვერ მოახერხეს თავიანთი მეგალოიდეური ოცნების განხორციელება და ჩვენთვის სამხრეთ ალბანეთის

წართმევა, გაუთავებლად გვიწყობენ პროვოკაციებს საზღვრებთან. მათი მიზანი, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — ჩვენს საზღვრებთან კოცონის გაჩაღება და საბერძნეთის საზღვართან დაძაბულობის შექმნაა, და ეს იმ დროს, როცა შეტაკებები ჯერ კიდევ არ დამთავრებულა. ავუხსენი, რომ შეძლებისდაგვარად ვცდილობთ ბერძენი მონარქისტ-ფაშისტების პროვოკაციებისთვის თავის არიდებას და მათ უმეტესწილად უპასუხოდ ვტოვებთ ხოლმე. და მხოლოდ მაშინ, როცა ისინი უკიდურეს ფორმას იღებენ და ჩვენი მოქალაქეების ხოცვას იწყებენ, ვიწყებთ ზომების მიღებას, რათა მონარქისტ-ფაშისტები მიხვდნენ, რომ ალბანეთი და მისი საზღვრები ხელშეუხებელია. თუ ისინი საშიში ნაბიჯების გადადგმას აპირებენ ალბანეთის დამოუკიდებლობის წინააღმდეგ, მაშინ მათ კარგად უნდა შეიგნონ, რომ ჩვენ შეგვიძლია საკუთარი სამშობლოს დაცვა.

მონარქისტ-ფაშისტების მიზნებს, მათ მცდელობებს, რომ ალბანეთს გადმოაბრალონ საბერძნეთში სამოქალაქო ომის გაჩაღება, დისკრედიტირება გაუკეთონ ჩვენს სახალხო ხელისუფლებას უშიშროების საბჭოს სხდომებსა და ყველა საერთაშორისო სხდომაზე, ქმნიან და მხარს უჭერენ იმპერიალისტური სახელმწიფოები. ამ სიტუაციების დაწვრილებით ახსნის შემდეგ ამხანაგ სტალინს ზოგადად დავუხატე ის, თუ როგორი პოზიცია დავიკავეთ იმ საგამომძიებლო კომისიასა და ქვეკომისიებში, რომლებიც შექმნილი იყო ალბანეთსა და საბერძნეთს შორის არსებული დაძაბული ურთიერთობების გასარკვევად.

ვუთხარი ამხანაგ სტალინს ყველაფერი, რაც კი ვიცოდით ბერძენი დემოკრატების შესახებ, იმ მხარდაჭერაზეც ველაპარაკე, რომელსაც მათ ვუწევდით თავიანთ სამართლიან ბრძო-

ლაში. არ მოვერიდე მისთვის ღიად თქმას ჩვენი აზრის შესახებ საბერძნეთის კომუნისტური პარტიის წევრი ზოგიერთი კომუნისტის შეხედულებებზე, რომლებიც მცდარად მიგვაჩნდა. ასევე ვუთხარი მას, თუ როგორ მესახებოდა ბერძენი დემოკრატების ბრძოლის პერსპექტივები.

მიუხედავად იმისა, რომ ამხანაგი სტალინი კარგად იცნობდა ამ საკითხებს ამხ. მოლოტოვის, ვიშინსკისა და სხვების მოხსენებებიდან, მაინც შევახსენე ინგლისელი და ამერიკელი იმპერიალისტების მხრიდან ალბანეთის წინააღმდეგ სასტიკი და დაბალსინჯიანი საქციელის შესახებ, აღვნიშნე ასევე ის დაუნდობელი, მზაკვრული და მტრული პოზიცია, რომელიც მათ ჩვენს წინააღმდეგ პარიზის კონფერენციაზე დაიკავეს. ვუთხარი ისიც, რომ სიტუაცია ჩვენსა და ინგლისელ-ამერიკელებს შორის ოდნავაც არ შეცვლილა, და რომ მიგვაჩნდა, რომ მათი პოზიცია ჩვენს მიმართ ჩვენთვის უწინდებურად საშიშია. ისინი აგრძელებდნენ არა მარტო მტრული პროპაგანდის წარმოებას ალბანეთის წინააღმდეგ საერთაშორისო ასპარეზზე, არამედ იტალიისა და საბერძნეთის მხრიდან ჩვენს წინააღმდეგ ჰაერიდან და ხმელეთიდან პროვოკაციებსაც მიმართავდნენ, მრავალჯერ შემოგვიგზავნეს ალბანელი დივერსანტები — გაქცეული ზოგისტები, ბალისტები და ფაშისტები, რომლებსაც თავი მოუყარეს, ორგანიზება გაუკეთეს და ჩვენს წინააღმდეგ მოამზადეს იმ საკონცენტრაციო ბანაკებში, რომლებიც იტალიასა და სხვა სახელმწიფოებში შექმნეს.

ასევე ვუამბე ინგლისელი იმპერიალისტების მიერ გაეროს უშიშროების საბჭოში ე.წ. „კორთის ყურის ინციდენტისა" და ამ უკანასკნელის ჰააგის საერთაშორისო ტრიბუნალში განხილვის

შესახებ. კორთის ინციდენტი, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — მთლიანად ინგლისელების მიერ იყო გამოგონილი ჩვენი ქვეყნის პროვოცირების მიზნით, რათა შემდეგ ქალაქ სარანდაში შეიარაღებული ინტერვენციის მიზეზი გასჩენოდათ. არასდროს დაგვინაღმია იონიის ზღვა. ის ნაღმები, რომლებიც იქ აფეთქდა, ან გერმანელების მიერ იყო ჩაწყობილი ჯერ კიდევ მეორე მსოფლიო ომის დროს, ან კიდევ მოგვიანებით თავად ინგლისელებმა ჩააწყეს, რათა თავისივე რამდენიმე გემი აეფეთქებინათ, როდესაც ეს უკანასკნელები სარანდისკენ ჩვენი ტერიტორიული წყლების გავლით მიემართებოდნენ. ამ სამხედრო გემებს არაფერში სჭირდებოდათ ჩვენს ტერიტორიულ წყლებში ნაოსნობა და თავიანთი რეისის შესახებაც კი არ ვყავდით გაფრთხილებული. ნაღმების აფეთქების შემდეგ ინგლისელებმა ერთი ამბავი ატეხეს იმაზე, რომ მატერიალური და ადამიანური დანაკარგები განიცადეს. მათ ინციდენტის გაფართოება სურდათ. არ ვიცით და არ გვჯერა მათი დანაკარგებისა, როგორც ამას ისინი ამტკიცებენ, თუმცა ასეც რომ იყოს, ეს ჩვენი ბრალი საერთოდ არაა.

ჩვენს უფლებებს ჰააგის საერთაშორისო სასამართლოზე ვიცავთ; თუმცა ამ სასამართლოს ინგლისელ-ამერიკელი იმპერიალისტები მანიპულირებენ, რომლებიც უამრავ ბრალდებას იგონებენ, რათა საკუთარი პროვოკაციები დამალონ და ინგლისელებისთვის ზარალის ანაზღაურება გვაიძულონ.

ვუამბე ამხანაგ სტალინს მოსკოვის კონფერენციის შესახებაც[6], ჩამოვუყალიბე ჩვენი არგუმენტირებული მოსაზრება საბერძნეთის მიმართ ტრუმენის დოქტრინის შესახებ, ვესაუბრე ინგლისელ-ამერიკელების ჩარევის შესახებ ალბანეთის სახალ-

ხო რესპუბლიკის საშინაო საქმეებში, განვუმარტე ჩვენი პოზიცია „მარშალის“ გეგმის თაობაზე და განვუცხადე, რომ ვერ მივიღებდით „დახმარებას“ ამ ყბადაღებული გეგმის ფარგლებში.

ამხანაგ სტალინთან ერთად განვიხილე ჩვენი ქვეყნიდან გაქცეული სამხედრო დამნაშავეების ჩვენთვის გადმოცემის საკითხიც. სრულიად სამართლიანად მოვითხოვდით იმ ქვეყნებისგან, რომლებმაც მათ თავშესაფარი მისცეს, სამხედრო დამნაშავეების გადმოცემას, რათა ისინი ხალხის წინაშე წარმდგარიყვნენ, თუმცა ისიც კარგად ვიცოდით, რომ ისინი მათ არ გადმოგვცემდნენ, რამეთუ ეს ხალხი ინგლისელ-ამერიკელებისა და ზოგადად ფაშისტების კონტინგენტს შეადგენდნენ.

ამხანაგ სტალინს იტალიასთან ურთიერთობის საკითხზე ჩვენი პარტიის შეხედულებებიც ჩამოვუყალიბე. იტალია ორჯერ დაგვესხა თავს, გააცამტვერა ჩვენი ქვეყანა და დაგვიხოცა მოქალაქეები, თუმცა ჩვენ მარქსისტები და ინტერნაციონალისტები ვართ და იტალიელ ხალხთან მეგობრული ურთიერთობების დამყარებას ვუჭერთ მხარს. იტალიის ამჟამინდელ მთავრობას, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — ჩვენს მიმართ რეაქციული პოზიცია უკავია; მისი მიზნები ჩვენს ქვეყანასთან მიმართებაში არაფრით განსხვავდება იტალიის უწინდელი მთავ-

---

6. 1947 წლის 10-24 აპრილს მოსკოვში ჩატარდა საბჭოთა კავშირის, აშშ-ის, დიდი ბრიტანეთისა და საფრანგეთის საგარეო საქმეთა მინისტრების სესია. მან განიხილა გერმანიასთან სამშვიდობო ხელშეკრულების დადებასთან დაკავშირებული საკითხები. ამ სესიაზე საბჭოთა კავშირის წარმომადგენლები — მოლოტოვი და ვიშინსკი — იცავდნენ ალბანეთის უფლებებს გერმანიის საკითხთან დაკავშირებულ სამშვიდობო კონფერენციაში მონაწილეობის შესახებ. ამ თეზისს მხარს უჭერდა საფრანგეთის წარმომადგენელი, თუმცა შეეწინააღჭეგნენ ინგლისისა და აშშ-ის წარმომადგენლები.

რობებისგან. ინგლისელ-ამერიკელების ზეგავლენით ამ მთავრობას სურს, რომ ალბანეთი ასე თუ ისე მასზე იყოს დამოკიდებული, რაც არასდროს მოხდება. ამ მიზნების განსახორციელებლად, — განვაგრძე საუბარი, — ინგლისელ-ამერიკელები, რომის მთავრობასთან ერთად, იტალიის ტერიტორიაზე ლტოლვილთა კონტიგენტს ამზადებენ, რომლებსაც ალბანეთში დივერსანტებად გზავნიან. ისინი ჩვენი ქვეყნის წინააღმდეგ ფარულად, მაგრამ ძალზე აქტიურად მოქმედებენ, თუმცა კარგად გვესმის ყველა მათი მიზანი. იტალიასთან დიპლომატიური ურთიერთობების დამყარება გვსურს, მაგრამ იტალიის მთავრობა ამ საკითხს უარყოფითად უყურებს.

სტალინმა ყურადღებით მომისმინა და მითხრა, რომ ამერიკელებს და ინგლისელებს, მიუხედავად მათ მიერ მოყენებული სიძნელეებისა და შექმნილი დაბრძოლებებისა, დღევანდელ სიტუაციაში არ შეუძლიათ თქვენს ქვეყანაზე თავდასხმა. თქვენი პრინციპული პოზიციიდან გამომდინარე, არ შეუძლიათ თქვენ მიწაზე შემოჭრა, ასე რომ ამისი არ უნდა გეშინოდეთ. თუმცა სამშობლო მაინც უნდა დაიცვათ, ასე რომ არმიისა და საზღვრების გასაძლიერებლად ყველა ღონე უნდა იხმაროთ, რამეთუ იმპერიალისტების მხრიდან ომის დაწყების საშიშროება სრულიად რეალურიაო.

ბერძენი მონარქისტ-ფაშისტები, — განაგრძო სტალინმა, — ამერიკელი და ინგლისელი იმპერიალისტების წაქეზებითა და მხარდაჭერით კვლავაც გააგრძელებენ თქვენს პროვოცირებას, რათა შეგიქმნან დაბრკოლებები და არ მოგასვენონ. ამჟამინდელ ათენელ მმართველებს პრობლემები საკუთარ ქვეყანაში შეექმნათ, — თქვა მან, — იმიტომ, რომ იქ დაწყებული სამოქა-

ლაქო ომი მიმართულია მათი და მათი პატრონების — ინგლისელებისა და ამერიკელების — წინააღმდეგ.

რაც შეეხება იტალიას, — განაგრძო ამხანაგმა სტალინმა, — საქმე სწორედ ისეა, როგორც თქვენ ფიქრობთ. ინგლისელ-ამერიკელები შეეცდებიან იქ ბაზების შექმნას, რეაქციის ორგანიზებას და დე გასპარის მთავრობის დამხობას. ამ მხრივ ფხიზლად უნდა იყოთ, რათა მუდამ იცოდეთ, თუ რას აკეთებს იქ ალბანური ემიგრაცია. იმის გამო, რომ მოლაპარაკებები დამთავრებული არაა, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — მდგომარეობა ნორმალურად ვერ ჩაითვლება. მგონია, რომ ჯერ-ჯერობით არ უნდა დაამყაროთ ურთიერთობები ამ ქვეყანასთან, ასე რომ ნუ იჩქარებთ.

— თანახმა ვართ, — მივუგე ამხანაგ სტალინს, — რომ არ უნდა ავჩქარდეთ იტალიასთან ურთიერთობებში, და საერთოდაც ყველა ზომას მივიღებთ ჩვენი საზღვრების გასამტკიცებლად.

— ჩვენ შევთავაზეთ იუგოსლავებს, — განვაგრძე ამხანაგ სტალინის ინფორმირება, — კონტაქტების დამყარება და ურთიერთთანამშრომლობა ჩვენი საზღვრების დაცვის საქმეში საბერძნეთის ან იტალიის მხრიდან შესაძლო თავდასხმის შემთხვევაში თავდასაცავად, თუმცა ამ წინადადებაზე არ გვიპასუხეს, განაცხადეს რა, რომ ჩვენთან საუბარს მხოლოდ ამ საკითხის შესწავლის შემდეგ დაიწყებდნენ. ჩვენს მიერ შეთავაზებული ურთიერთთანამშრომლობა ითვალისწინებს იუგოსლავებთან ინფორმაციის გაცვლას იმ საშიშროებების ირგვლივ, რომლებიც შეიძლება ჩვენთვის გაჩნდეს გარეშე მტრების მხრიდან, რათა თითოეულ ჩვენგანს, საკუთარი საზღვრების ფარგლებში, საშუალება ჰქონდეს, რომ ნებისმიერი შესაძლო შემოტევის მო-

საგერიებლად სათანადო ზომები მიიღოს. ამხანაგი სტალინი იმის შესახებაც ჩავაყენე საქმის ყურში, რომ სამხრეთ საზღვართან ჩვენი არმიის ორი დივიზია გვყავდა განლაგებული.

საუბრისას ხაზი გავუსვი იმ ფაქტს, რომ იუგოსლავიის ზოგიერთი თვითმფრინავი ტირანაში სახელმწიფოთაშორის მიღებული საერთაშორისო წესების დარღვევით ჩამოფრინდა. იუგოსლავიელი მეგობრები გაუფრთხილებლად დგამენ ისეთ გასაკიცხ ნაბიჯებს, როგორიცაა ეს კონკრეტული შემთხვევა. ცუდია, როცა იუგოსლავიის თვითმფრინავები ალბანეთის ტერიტორიაზე ალბანეთის მთავრობის გაუფრთხილებლად დაფრინავენ. ამ დარღვევების შესახებ იუგოსლავიელ ამხანაგებს შევატყობინეთ და გვიპასუხეს, რომ ეს მათი მხრიდან დაშვებული შეცდომა იყო. მიუხედავად იმისა, რომ ჩვენ მეგობრები ვართ, მაინც არ შეგვიძლია იმის დაშვება, რომ ისინი ჩვენს სუვერენიტეტს ამგვარად ექცეოდნენ. დამოუკიდებელი სახელმწიფოები ვართ და თითოეულმა ჩვენგანმა მეორესთან მეგობრული ურთიერთობების შევიწროების გარეშე უნდა დაიცვას საკუთარი სუვერენიტეტი და საკუთარი უფლებები, სხვათა სუვერენიტეტისა და უფლებების დაცვის პარალელურად.

— თქვენი ხალხი არაა კმაყოფილი იუგოსლავიასთან ურთიერთობით? — მკითხა ამ შემთხვევასთან დაკავშირებით ამხანაგმა სტალინმა და დააყოლა: — ძალიან კარგია, რომ ესაზღვრებით თქვენს მეგობარ იუგოსლავიას, იმიტომ რომ ალბანეთი პატარა ქვეყანაა და, აქედან გამომდინარე, თავისი მეგობრების მხრიდან დიდ დახმარებას საჭიროებს.

ვუპასუხე, რომ ეს სრული სიმართლეა, ნებისმიერ ქვეყანას, დიდსა თუ პატარას, ესაჭიროება მეგობრები და მოკავშირეები, და რომ იუგოსლავია მეგობარ ქვეყანად მიგვაჩნია.

ამხანაგ სტალინთან და ამხანაგ მოლოტოვთან ერთად დაწვრილებით ვისაუბრეთ ომის შედეგად დანგრეულ ქვეყანაზე და ახალი ალბანეთის აღმშენებლობის საკითხებზე. აღვუწერე ჩვენი ეკონომიკური მდგომარეობა, პირველი სოციალისტური გარდაქმნები ეკონომიკაში და ფართო პერსპექტივები, ჩვენს მიერ მიღწეული წარმატებები, ჩვენს წინაშე მდგარი დიდი პრობლემები და სიძნელეები.

სტალინმა კმაყოფილება გამოთქვა ჩვენს მიერ მიღწეული გამარჯვებების გამო და შიგადაშიგ რამდენიმე სრულიად განსხვავებული კითხვა დამისვა. იგი განსაკუთრებით დაინტერესდა ჩვენი სოფლის მეურნეობის მდგომარეობით, ალბანეთის კლიმატური თავისებურებებით, იმ სასოფლო-სამეურნეო კულტურებით, რომლებიც ჩვენს ხალხს ტრადიციულად მოჰყავდა, და ა.შ.

— რომელ მარცვლეულ კულტურებს თესავთ უპირატესად? — მკითხა მან კერძოდ.

— პირველ რიგში სიმინდს, — მივუგე მას, — შემდეგ ხორბალს, ჭვავს.

— კი, მაგრამ სიმინდს გვალვა არ აზიანებს?

— რა თქმა უნდა აზიანებს, — ვუპასუხე, — გვალვა ხშირად გვაზარალებს, მაგრამ ჩვენი სოფლის მეურნეობის ჩამორჩენილი მდგომარეობის გამო, ისევე როგორც პურის დიდი ნაკლებობის გამო, ჩვენმა გლეხმა ისწავლა სიმინდიდან რაღაც უფრო მეტის მიღება, ვიდრე ხორბლისგან. ჩვენ ვიღებთ ზომებს

წყალმომარაგებისა და სარწყავი სისტემების შესაქმნელად, ჭაობებისა და ზანზარების დასაშრობად.

იგი ყურადღებით მისმენდა, კიდევ უფრო დაწვრილებით მეკითხებოდა და ძალზე ღირებულ რჩევებს გვაძლევდა. ასე მაგალითად, კარგად მახსოვს, რომ საუბრისას სტალინი დაინტერესდა იმით, თუ რის საფუძველზე იყო გატარებული ალბანეთში აგრარული რეფორმა, მიწის რამდენი პროცენტი დაურიგდა ღარიბ და საშუალო გლეხობას, შეეხო თუ არა ეს რეფორმები რელიგიურ დაწესებულებებს და ა.შ.

როდესაც იმ საკითხზე გადავედით, თუ რა დახმარებას უწევდა სახელმწიფო გლეხობას და რა კავშირში იყო მუშათა კლასი გლეხობასთან, სტალინმა დამისვა კითხვა ტრაქტორების შესახებ; იგი დაინტერესდა იმით, გაგვაჩნდა თუ არა ალბანეთში მანქანა-ტრაქტორების სადგურები და როგორ იყვნენ ისინი ორგანიზებული. ჩემი პასუხის მოსმენის შემდეგ მან განავრცო ეს საკითხი და რამდენიმე ღირებული რჩევაც მოგვცა.

— მტს[7], — თქვა მან, — უნდა ჩამოაყალიბოთ და გააძლიეროთ, და მათ კარგად უნდა დაამუშავონ როგორც სახელმწიფო და კოოპერატივების, ასევე გლეხების მიწები. ტრაქტორისტები გამუდმებით უნდა ემსახურონ გლეხობას, უნდა ერკვეოდნენ სოფლის მეურნეობაში, კულტურებში, ნიადაგებში, და საკუთარი ცოდნა ცხოვრებაში უნდა გაატარონ, რათა აუცილებლად მიაღწიონ წარმოების ზრდას. ამას დიდი მნიშვნელობა აქვს, — განაგრძო მან, — წინააღმდეგ შემთხვევაში ზარალი ყოვლისმომცველი იქნება. როდესაც პირველი მანქანა-ტრაქტორების

7. მტს — მანქანა–ტრაქტორების სადგურები.

სადგურები შევქმენით, ხშირად ისეც ხდებოდა, რომ გლეხობის მიწის დამუშავების შემდეგაც კი წარმოება არ იზრდებოდა. ეს ხდებოდა იმიტომ, რომ ტრაქტორისტისთვის არაა საკმარისი მარტო ტრაქტორის მართვის ცოდნა; იგი იმავდროულად კარგი მიწათმოქმედიც უნდა იყოს, უნდა იცოდეს, თუ როდის და როგორ დაიწყოს მიწის დამუშავება.

ტრაქტორისტები, — განაგრძო სტალინმა, — მუშათა კლასის წარმომადგენლები არიან, რომლებიც გლეხობასთან მუდმივ, ყოველდღიურ და უშუალო კონტაქტში იმყოფებიან. ამის გამო მათ უაღრესად კეთილსინდისიერად უნდა იმუშაონ, რათა მუშათა კლასსა და გლეხობას შორის არსებული კავშირი განამტკიცონ.

ყურადღებამ, რომლითაც იგი ისმენდა ჩვენს ახსნა-განმარტებებს ჩვენი ახალი ეკონომიკური ცხოვრებისა და განვითარების გზების შესახებ, ჩვენზე უდიდესი შთაბეჭდილება მოახდინა. ამ პრობლემებზე საუბრისას და სხვა რამდენიმე საკითხის მასთან ერთად განხილვისას მეხსიერებაში ჩამრჩა ერთი მისი შესანიშნავი თვისება: იგი არასდროს იძლეოდა ბრძანებებს და არავის ახვევდა თავს საკუთარ აზრს. ლაპარაკობდა, იძლეოდა რჩევებს, შემოჰქონდა სხვადასხვა წინადადებები, მაგრამ ბოლოს ყოველთვის დასძენდა: „ეს ჩემი აზრია“, „ჩვენ ასე ვფიქრობთ. თქვენ, ამხანაგებო, თავად უნდა გადაწყვიტოთ, თქვენი კონკრეტული ვითარებიდან, თქვენი სიტუაციიდან გამომდინარე“. მას ყველა პრობლემა აინტერესებდა.

როდესაც ტრანსპორტზე და იმ უდიდეს სირთულეებზე ვლაპარაკობდი, რომელთა გადალახვაც გვიხდებოდა, სტალინმა მკითხა:

— აგებთ თუ არა მომცრო გემებს ალბანეთში?

— არა, — მივუგე მე.

— ფიჭვი თუ ხარობს თქვენთან?

— კი, ფიჭვის მთელი ტყეები გაგვაჩნია.

— მაშინ, — მითხრა მან, — ჩვენ გვქონია მშვენიერი ბაზა მომავალში მარტივი საზღვაო ტრანსპორტის მშენებლობისთვის.

მკითხა, თუ რა მდგომარეობაში იყო ალბანეთში სარკინიგზო ტრანსპორტი, რა ერქვა ჩვენი ფულის ერთეულს, რისი საბადოები და შახტები გაგვაჩნდა და ახდენდნენ თუ არა მათ ექსპლუატაციას იტალიელები, და ა.შ.

ამხანაგ სტალინს დასმულ კითხვებზე ვუპასუხე, საუბრის დასასრულს კი მან თქვა:

— ალბანეთის ეკონომიკა ამჟამად ჩამორჩენილ მდგომარეობაშია. თქვენ, ამხანაგებო, ყველაფერს ნულიდან იწყებთ. ამის გამო თქვენს ძალისხმევას ჩვენი მხრიდან დახმარებაც შეემატება, ჩვენი შესაძლებლობების ფარგლებში, თქვენი ეკონომინის აღსადგენად და თქვენი არმიის გასაძლიერებლად. ჩვენ, — მითხრა ამხანაგმა სტალინმა, — განვიხილეთ თქვენი მოთხოვნები და დავეთანხმეთ მათ მთლიანად დაკმაყოფილებას. ჩვენ დაგეხმარებით მრეწველობისა და სოფლის მეურნეობის საჭირო დანადგარებით აღჭურვაში, არმიის გაძლიერებაში, განათლებისა და კულტურის განვითარებაში. ფაბრიკებსა და სხვა დანადგარებს კრედიტის სახით მოგაწყდით, რომელსაც მაშინ დაგვიფარავთ, როდესაც ამის საშუალება გექნებათ, შეიარაღებას კი მთლიანად უსასყიდლოდ გადმოგცემთ, ეს ჩვენი საჩუქარი იქნება. ვიცით, რომ კიდევ უფრო მეტი გჭირდებათ, მაგრამ

ჯერ-ჯერობით მეტის საშუალება არ გაგვაჩნია, ჩვენ ხომ თავადაც ღარიბები ვართ ომის შედეგად მოყენებული ნგრევის გამო.

ამავე დროს, — განაგრძო სტალინმა, — სპეციალისტებითაც დაგეხმარებით ალბანეთის ეკონომიკისა და კულტურის განვითარების პროცესის დასაჩქარებლად. ნავთობის მოსაპოვებლად თქვენთან აზერბაიჯანელი სპეციალისტების გამოგზავნას ვფიქრობ; ისინი ხომ შესანიშნავი ოსტატები არიან. ალბანეთმა კი, დაე, თავისი მუშებისა და გლეხების შვილები საბჭოთა კავშირში გამოგზავნოს სასწავლებლად, რათა მომავალში ისინი საკუთარ სამშობლოს წინსვლაში დაეხმარონ.

მოსკოვში გატარებული დროის განმავლობაში, ამხანაგ სტალინთან თითოეული შეხვედრის შემდეგ, სულ უფრო და უფრო მეტად ვხედავდით ამ გამოჩენილ რევოლუციონერში, ამ დიად მარქსისტში უბრალო, გულისხმიერ და ბრძენ ადამიანს — ნამდვილ ადამიანს. მას მთელი გულით უყვარდა საბჭოთა ხალხი, მას მიუძღვნა მთელი თავისი ძალა და ენერგია, მისი გონება და გული კი ხალხით იყო აღსავსე. ეს თვისებები თითოეულ საუბარში, თითოეულ ღონისძიებაში ემჩნეოდა, რომელსაც კი ატარებდა ხოლმე — უმნიშვნელოვანესებიდან დაწყებული და ყოველდღიურებით დამთავრებული.

მოსკოვში ჩასვლიდან რამდენიმე დღის შემდეგ ამხანაგ სტალინთან და პარტიისა და საბჭოთა სახელმწიფოს სხვა ხელმძღვანელებთან ერთად მოსკოვის ცენტრალურ სტადიონზე გამართულ ფიზკულტურის საკავშირო მანიფესტაციას დავესწარი. უნდა გენახათ, რა ინტერესით ადევნებდა თვალს სტალინი ამ ღონისძიებას. ორ საათზე მეტი ხნის განმავლობაში ფეხი არ

მოუცვლია, მანისფესტაციის მონაწილეებს თვალს არ აშორებ-და და მიუხედავად იმისა, რომ დასასრულს წვიმა წამოვიდა და მოლოტოვმა რამდენჯერმე სთხოვა, დაეტოვებინა მანიფესტა-ცია, მან ბოლომდე ინტერესით მიადევნა თვალი ფიზკულტუ-რელთა ვარჯიშს, ხუმრობდა და ხელის ქნევით ესალმებოდა მათ. მახსოვს, რომ ღონისძიების დასასრულს მასობრივი კროსი გაიმართა. მძლეოსნებმა რამდენჯერმე შემოურბინეს სტადი-ონს და შეჯიბრება მიწურულს ტრიბუნასთან ჩამორჩენილი აწოწილი მძლეოსანი გამოჩნდა. იგი ძლივს მოლასლასებდა, ხე-ლებს უთავბოლოდ იქნევდა, მაგრამ სირბილს თავს მაინც არ ანებებდა. თანაც თავიდან ბოლომდე გაწუწული იყო. სტალინი ამ მორბენალს შესცქეროდა ღიმილით, რომელშიც სინანული და მამობრივი სითბო იგრძნობოდა:

— ჩემო კარგო[8], — ჩაილაპარაკა თავისთვის, — წადი სახ-ლში, წადი და დაისვენე, საჭმელი ჭამე და კვლავ დაბრუნდი! სირბილს მერეც მოასწრებ.

მეხსიერებაში სამუდამოდ ჩამრჩა სტალინის ღრმა პატივის-ცემა და დიდი სიყვარული ჩვენი ხალხის მიმართ, მისი სურვი-ლი, რომ რაც შეიძლება მეტი გაეგო ალბანელი ხალხის ისტო-რიისა და ადათ–წესების შესახებ. იმ დღეებში გამართული ერ-თი შეხვედრის დროს, რომელიც სტალინმა ჩვენი დელეგაციის საპატივსაცემოდ კრემლში გამართა, მასთან საინტერესო საუ-ბარი გავმართეთ ალბანელი ხალხის ენის წარმოშობის შესახებ.

— როგორია თქვენი ხალხის ენა და საიდან წარმოიშვა იგი, — მკითხა მან, — და არის თუ არა თქვენი ხალხი ახლოს ბას-

8. ტექსტში რუსულადაა.

კებთან? არ მჯერა, — განაგრძო სტალინმა, — რომ ალბანელი ხალხი შორეული აზიიდან იყოს გამოსული, იგი არც თურქული წარმოშობისაა, ალბანელები ხომ თურქებზე ძველი ხალხია. იქნებ საერთო ფესვები გააჩნიათ თქვენს ხალხს და ეტრუსკებს, რომლებიც თქვენს მთებში დარჩნენ, ვინაიდან სხვებმა, რომლებიც იტალიაში გადავიდნენ, ხშირად განიცადეს რომაელებთან ასიმილაცია, ნაწილობრივ კი იბერიის ნახევარკუნძულზე გადასახლდნენ.

ამხანაგ სტალინს ვუპასუხე, რომ ჩვენი ხალხის წარმოშობა უხსოვარ დროში მოხდა, მისი ენა კი ინდოევროპული ენაა. არსებობს უამრავი თეორია ამ საკითხის ირგვლივ, არადა სიმართლე ისაა, რომ ჩვენ ილირიელების შთამომავლები ვართ. ილირიული წარმოშობის ერი ვართ. არსებობს თეორიაც, რომელიც ამტკიცებს, რომ ალბანელი ხალხი ბალკანეთის ყველაზე ძველი ხალხია, და რომ ალბანელების უძველესი, ჰომეროსამდელი წინაპრები პელაზგები არიან.

თეორიას პელაზგების შესახებ, განვუმარტე შემდეგ, ერთ ხანს ბევრი მეცნიერი, განსაკუთრებით კი გერმანელები, ავითარებდნენ. არსებობს ერთი ალბანელი მეცნიერიც, რომელიც ცნობილია ჰომეროსის სპეციალისტად, და იგი ასეთივე დასკვნამდე მივიდა იმ სიტყვებზე დაყრდნობით, რომლებიც „ილიადასა“ და „ოდისეაში“ სწერია და რომლებსაც ალბანელი ხალხი დღესაც იყენებს, მაგალითად, სიტყვა „გურ“-ი, რაც რუსულად „ქვას“ ნიშნავს. ჰომეროსი მას ბერძნული სიტყვის წინ აყენებს და ამბობს „გური-პეტრა“. ესე იგი, ზოგიერთ ასეთ სიტყვაზე დაყრდნობით, თუ მხედველობაში მივიღებთ წინასწარმეტყველ დოდონს, ზოგიერთ დოკუმენტაციას ან სიტყვის ეტიმოლოგიას,

რომლებმაც უამრავი ფილოლოგიური ცვლილებები განიცადეს, მეცნიერები ამტკიცებენ, რომ ჩვენი უძველესი წინაპრები იყვნენ პელაზგები, რომლებიც ჯერ კიდევ ბერძნებამდე ცხოვრობდნენ ბალკანეთის ნახევარკუნძულზე.

ყოველ შემთხვევაში, არასდროს მსმენია, რომ ალბანელები და ბასკები ერთი და იგივე წარმოშობისა ყოფილიყვნენ, ვუთხარი ამხანაგ სტალინს. შეიძლება ასეთი თეორიაც არსებობს, მსგავსად იმისა, რომელიც ზემოთ ახსენეთ, და რომლის თანახმადაც ეტრუსკების ნაწილი ალბანეთში დარჩა, მეორე ნაწილი იტალიაში გადასახლდა, მესამე ნაწილმა კი ესპანეთში იბერიის ნახევარკუნძულს მიაშურა. შეიძლება ამ თეორიასაც გააჩნია მომხრეები, მაგრამ ჩემთვის იგი უცნობია.

— ჩვენ კავკასიაში გვაქვს ადგილი, რომელსაც ეწოდება „ალბანეთი", — მითხრა სტალინმა. — აქვს თუ არა ამას რამე კავშირი ალბანეთთან?

— არ ვიცი, — მივუგე მას, — თუმცა ისიც ფაქტია, რომ მრავალი საუკუნის განმავლობაში, ოსმანეთის უსასტიკეს უღელქვეშ ყოფნისას, ოსმანელი სულთნებისა და ფადიშაჰების აურაცხელი ომებისა და დაუნდობელი ჯვაროსნული ლაშქრობების შედეგად მრავალი ალბანელი იძულებული იყო დაეტოვებინა თავისი სამშობლო და უცხოეთში გადახვეწილიყო, სადაც მთელი სოფლებიც კი დაუარსებიათ. ასე იყო იმ ათასობით ალბანელის შემთხვევაშიც, რომლებიც ჯერ კიდევ XV საუკუნეში, ჩვენი ეროვნული გმირის — სკანდერბეგის — სიკვდილის შემდეგ სამხრეთ იტალიაში გადასახლდნენ, სადაც ახლაც არსებობს მთელი ზონები, რომლებიც იტალიის არბერეშებითაა დასახლებული, რომლებსაც, მიუხედავად იმისა, რომ აგერ უკვე 4-

5 საუკუნეა, რაც უცხოურ მიწაზე ცხოვრობენ, ჯერაც შენახული აქვთ თავიანთი წინაპრების სამშობლოს ენა და ადათ–წესები. ამავე დროს, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — მრავალი ალბანელი საბერძნეთშიც გადასახლდა, სადაც ასევე არსებობს საბერძნეთის არბერეშებით დასახლებული მთელი ზონები; სხვები გადასახლდნენ თურქეთში, რუმინეთში, ბულგარეთში, ამერიკაში და ა.შ. თუმცა „ალბანეთად" წოდებული თქვენი ადგილის შესახებ კონკრეტულად არაფერი მსმენია.

შემდეგ სტალინმა რამდენიმე ალბანური სიტყვის შესახებ მკითხა. დაინტერესდა, თუ რა ერქვა ალბანურად შრომის იარაღს, საყოფაცხოვრები ჭურჭელს და ა.შ. მას ალბანურად ვპასუხობდი, იგი ყურადღებით მისმენდა, იმეორებდა მათ, აკეთებდა შედარებას შრომის იარაღის ალბანურ დასახელებებსა და კავკასიელი ალბანელებისეულ მათ ექვივალენტებს შორის. დროდადრო მოლოტოვსა და მიქოიანს მიმართავდა ხოლმე, რათა მათი აზრიც გაეგო. როგორც აღმოჩნდა, შესადარებელი სიტყვების ფუძეებში მსგავსება არ არსებობდა.

ამ დროს სტალინმა ღილაკს დააჭირა და რამდენიმე წამის შემდეგ შემოვიდა გენერალი, რომელიც სტალინთან მსახურობდა, ტანმაღალი და ძალზე აკურატული სამხედრო პირი, რომელიც ჩვენ საკმაოდ გულთბილად და მეგობრულად გვექცეოდა.

— ამხანაგ ენვერ ხოჯასთან ერთად ვცდილობთ ერთი საკითხის გადაჭრას, მაგრამ ვერ ვახერხებთ, — მიმართა სტალინმა გენერალს. — დაუკავშირდი, გეთაყვა, პროფესორს (და დაასახელა გამოჩენილი საბჭოთა ენათმეცნიერი და ისტორიკოსი, რომლის სახელსაც ვეღარ ვიხსენებ) და ჰკითხე ჩემი სა-

ხელით, არსებობს თუ არა კავშირი კავკასიელ ალბანელებსა და ალბანეთს შორის.

გენერლის წასვლის შემდეგ სტალინმა ხელში აიღო ფორთოხალი, ასწია და წარმოთქვა:

— რუსულად მას ჰქვია „აპელსინ"-ი. ალბანურად?

— „ფორთოკალ", — ვუპასუხე მას.

მან კვლავ შეადარა ორივე ენაზე წარმოთქმული სიტყვები და მხრები აიჩეჩა[9]. ათიოდე წუთში გენერალიც დაბრუნდა.

— პროფესორისგან პასუხი მივიღე, — გვითქრა მან. — მისი თქმით, არ არსებობს რაიმე დამამტკიცებელი საბუთი კავკასიელ ალბანელებსა და ალბანეთს შორის კავშირის არსებობის შესახებ. თუმცა დააყოლა, რომ უკრაინაში, ოდესის ოლქში, არსებობს ალბანელებით დასახლებული რამდენიმე სოფელი (დაახლოებით 7). ამაზე პროფესორს უტყუარი მონაცემები გააჩნია.

მაშინვე დავავალე მოსკოვში ჩვენს ელჩს, რომ რამდენიმე ჩვენი სტუდენტი, რომლებიც საბჭოთა კავშირში ისტორიის სპეციალობას ეუფლებოდნენ, პრაქტიკისთვის ამ სოფლებში ჩასულიყვნენ და შეესწავლათ საკითხი, თუ როდის და რა მიზეზით გადასახლდნენ ეს ალბანელები ოდესაში, შეინარჩუნეს თუ არა თავიანთი წინაპრების ენა და ადათები, და ა.შ.

სტალინმა ჩვეული ყურადღებით მოგვისმინა და გვითხრა:

---

9. ქართველი მკითხველი ადვილად მიხვდება სტალინის ასეთ გაკვირვებას, რამეთუ ამ მცენარეს, მაგალითად, ქართულად „ფორთოხალი" ჰქვია, რაც სტალინმა მშვენივრად იცოდა. ასევე ეცოდინებოდა სტალინს ფორთოხლის აზერბაიჯანული სახელიც — „პორტოღალ", რომელიც ფაქტობრივად ემთხვევა ქართულსაც და ალბანურ "portokall"-საც — ვინაიდან სტალინი დიდი ხნის განმავლობაში ცხოვრობდა აზერბაიჯანში, ეს ხილი კი მეტად გავრცელებული იყო. [მთარგმნელის შენიშვნა].

— ძალიან, ძალიან კარგი იქნება. გაიარონ თქვენმა სტუდენტებმა პრაქტიკა იქ, თანაც რამდენიმე ჩვენი სტუდენტიც გაჰყვეს.

— ალბანოლოგიური მეცნიერებები, ვუთხარი ამხანაგ სტალინს ამ საუბრის გაგრძელების მიზნით, — უწინ არ იყო სათანადოდ განვითარებული და ამ საკითხებით ძირითადად უცხოელი მკვლევარები იყვნენ დაკავებული. ამან, სხვა რომ არაფერი ვთქვათ, ხელი შეუწყო ათასგვარი თეორიის გაჩენას ჩვენი ხალხისა და ჩვენი ენის წარმოშობის შესახებ. ყოველ შემთხვევაში, ყველა მათგანი ეთანხმება იმ აზრს, რომ ალბანელი ხალხი და მისი ენა უძველესი წარმომავლობისაა. თუმცა ზუსტ პასუხს ამ საკითხზე ჩვენი ალბანოლოგები გასცემენ, რომლებსაც ჩვენი პარტია და ჩვენი სახელმწიფო საგულდაგულოდ მოამზადებს და მუშაობისთვის ყველა პირობას შაუქმნის.

— ალბანეთი, — მითხრა სტალინმა, — საკუთარ ფეხზე უნდა იდგეს, რამეთუ ამისთვის ყველაფერი გააჩნია.

— აუცილებლად წავალთ წინ, — მივუგე მას.

— ჩვენი მხრიდან კი მთელი გულით დავეხმარებით ალბანელ ხალხს, — გვითხრა კეთილგანწყობით ამხანაგმა სტალინმა, — იმიტომ რომ ალბანელები კეთილი ხალხია.

ვახშამმა, რომელიც ამხანაგმა სტალინმა ჩვენი დელეგაციის საპატივსაცემოდ გამართა, ძალზე თბილ, გულისხმიერ და ძალდაუტანებელ ვითარებაში ჩაიარა. თავდაპირველად სტალინმა ჩვენი ხალხის, ჩვენი ქვეყნის შემდგომი წარმატებებისა და აყვავების, ალბანეთის კომუნისტური პარტიის სადღეგრძელო წარმოთქვა. შემდეგ მადღეგრძელა მე, შემდეგ — ჰიუსნი[10] და ალბანეთის დელეგაციის ყველა წევრი. მახსოვს, რომ მოგვიანე-

ბით, როდესაც მას უცხოელ დამპყრობელთა წინააღმდეგ საუკუნოვანი ბრძოლის განმავლობაში ჩვენი ხალხის გამძლეობაზე ვესაუბრებოდი, ამხანაგმა სტალინმა ჩვენს ხალხს „გმირი ხალხი“ უწოდა და მისი სადღეგრძელო ხელმეორედ შესვა. ჩვენს შორის გამართული ძალდაუტანებელი საუბრების პარალელურად იგი დროდადრო სხვებსაც მიმართავდა ხოლმე, ეხუმრებოდა და ესალმებოდა მათ. იგი ცოტას ჭამდა, მაგრამ წითელი ღვინით სავსე ჭიქა ახლოს ედგა და თითოეული სადღეგრძელოს წარმოთქმის შემდეგ ცოტას მოსვამდა ხოლმე.

ვახშმობის დამთავრების შემდეგ ამხანაგმა სტალინმა კრემლის კინოდარბაზში მიგვიწვია, სადაც რამდენიმე კინოჟურნალის გარდა ვნახეთ საბჭოთა ფილმი „ტრაქტორისტები“. ტახტზე ერთმანეთის გვერდით ჩამოვჯექით და გამაკვირვა იმ ყურადღებამ, რომლითაც სტალინი ამ ახალ საბჭოთა ფილმს უყურებდა. ხშირად ხმამაღლა ლაპარაკობდა თავისი თბილი ხმით და ფილმში განვითარებულ მოვლენებს კომენტარებს უკეთებდა. განსაკუთრებით მოეწონა, თუ როგორ ცდილობდა პროტაგონისტი, მოწინავე ტრაქტორისტი თავისი ამხანაგებისა და მიწათმოქმედების ნდობის მოსაპოვებლად ყანებში მომუშავე ადამიანების ადათ–წესების, აზრებისა და ოცნებების უკეთ შესწავლას. მათ გვერდით შრომისა და ცხოვრების შედეგად ამ ტრაქტორისტმა მოახერხა ის, რომ გლეხების მიერ საპატივსაცემო ხელმძღვანელი გახდა. სტალინმა ამ მომენტში გვითხრა:

---

10. ამხანაგი ჰიუსნი კაპო — იმ პერიოდში ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის საგარეო საქმეთა მინისტრის მოადგილე, 1947 წლის ივლისში მოსკოვში გამგზავრებული ჩვენი დელეგაციის წევრი.

— იმისათვის, რომ შეძლოთ ხელმძღვანელობა, აუცილებელია მასის ცოდნა, მასის საცოდნელად კი მასში უნდა გაერიოთ.

შუაღამე გადასული იყო, როდესაც წასვლა დავაპირეთ. ამ დროს სტალინმა კიდევ ერთხელ შემოგვთავაზა, აგვეწია ღვინის ჭიქები, და მესამედ ადღეგრძელა „გმირი ალბანელი ხალხი“.

შემდეგ თითოეულ ჩვენგანს მიესალმა და როდესაც ხელს მართმევდა, მთხოვა:

— გადაეცით ჩემი მხურვალე სალამი გმირ ალბანელ ხალხს, რომელსაც წარმატებებს ვუსურვებ!

1947 წლის 26 ივლისს ამხანაგ სტალინთან შეხვედრებითა და საუბრებით ძალზე კმაყოფილი ჩვენი დელეგაცია სამშობლოში დაბრუნდა.

## მეორე შეხვედრა

**1949 წლის მარტი-აპრილი**

**ჩვენი პოზიცია იუგოსლავიის მთავრობის მიმართ ჯერ კიდევ ომის პერიოდში. ალბანეთის კომუნისტური პარტიის I ყრილობა. ტერორის პოლიტიკა კოსოვოში. იმ იუგოსლავიური დივიზიების შესახებ, რომლებიც ალბანეთში უნდა გადმოესროლათ. ტიტოელებმა ალბანეთში სიტუაციის გაუარესება სცადეს. მოძმე ბერძენი ხალხის ბრძოლის შესახებ. საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობის მცდარი შეხედულებები. ჩვენი დამოუკიდებლობის აღიარების სანაცვლოდ ინგლისელები მათთვის ჩვენი პორტების სამხედრო ბაზების გასალაგებლად გადაცემას ითხოვენ. ალბანეთის ეკონომიკური და კულტურული განვითარების გზა. ჩვენი გლეხობის მდგომარეობის შესახებ. ალბანეთის ხალხის ისტორიის, კულტურის, ენისა და ადათ-წესების შესახებ.**

1949 წლის 21 მარტს კვლავ მოსკოვში გავემგზავრე ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის მთავრობის ოფიციალური დელეგაციის მეთაურის რანგში და იქ იმავე წლის 11 აპრილამდე დავრჩი.

მოსკოვის აეროპორტში დაგვხვდნენ მიქოიანი, ვიშინსკი და სხვები, ისევე როგორც სახალხო დემოკრატიის ქვეყნების ყველა დიპლომატიური წარმომადგენელი.

პირველი ოფიციალური შეხვედრა ვიშინსკისთან ჩასვლიდან მეორე დღესვე გავმართეთ, 23 მარტს კი, 22 საათსა და 5 წუთ-

ზე, კრემლში ამხანაგმა სტალინმა ვიშინსკისთან და ალბანეთში სსრკ ელჩთან, ჩუვახინთან, ერთად მიმიღო. ჩემთან ერთად იყვნენ სპირო კოლეკა და იმ პერიოდში მოსკოვში ჩვენი ელჩი მიხაილ პრიფტი.

ამხანაგმა სტალინმა თავის კაბინეტში დიდი გულისხმიერებით მიგვიღო. მან თითოეულ ჩვენგანს ხელი ჩამოართვა და ჩემს წინ შეჩერდა:

— მომეჩვენა, რომ ლოყები ჩაგცვივნია, — მომმართა მე, — ავად ხომ არა ხარ? ან იქნებ დაღლილი ხარ?

— ძალზე მოხარული და ბედნიერი ვარ, რომ კვლავ გხვდებით, — მივუგე მას, ჩამოვჯექი და განვაგრძე, რომ რამდენიმე საკითხის დაყენება მსურდა.

— დროში შეზღუდული არა ხართ, — მითხრა მან კეთილგანწყობით, რათა მისთვის მეთქვა ყველაფერი, რასაც საჭიროდ ვთვლიდი.

ამხანაგ სტალინს მოკლედ ჩამოვუყალიბე რამდენიმე საკითხი. ზოგადად ავუხსენი პარტიისა და ქვეყნის მდგომარეობა, უკანასკნელი მოვლენები, დაშვებული შეცდომები და ჩვენი პოზიცია იუგოსლავიის საკითხთან დაკავშირებით. აღვნიშნე, რომ ჩვენი ქვეყნის ხელმძღვანელობაზე იუგოსლავიის ტროცკისტული ხელმძღვანელობის გავლენისა და ზოგიერთი ჩვენი ხელმძღვანელის ზედმეტი ნდობის გამოისობით იუგოსლავიის მოღალატე ხელისუფლების მიმართ დავუშვით უხეში შეცდომები, განსაკუთრებით, პარტიის საორგანიზაციო ხაზში, რაც აღინიშნა ალბანეთის კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის XI პლენუმზე, რომელიც გაიმართა ბოლშევიკთა საკავშირო კომუნისტური პარტიის მიერ იუგოსლავიის კომუნისტური პარ-

ტიის კომიტეტისადმი მიწერილი წერილების გამო, აგრეთვე, ინფორმბიუროს რეზოლუციის გამო „იუგოსლავიის კომუნისტური პარტიის მდგომარეობის შესახებ".

— ჩვენი პარტიის ცენტრალურმა კომიტეტმა, — მივმართე ამხანაგ სტალინს, — მთლიანად მიიღო ინფორმბიუროს რეზოლუცია და სპეციალურ კომუნიკეში დავგმეთ იუგოსლავიის ტროცკისტული მთავრობის მუხანათური, ანტიალბანური და ანტისაბჭოთა კურსი. ჩვენი პარტიის ხელმძღვანელობა, — აღვნიშნე მე, — კარგა ხანია, რაც ეჯახება ტიტოელების[11] მტრულ და ფარულ საქმიანობას, ტიტოს წარგზავნილების — ვუკმანოვიჩ ტემპოსა და დუშან მუგოშის — თავხედობასა და ფანდებს. ალბანეთის გათავისუფლებამდე ცოტა ხნით ადრე, აღვნიშნე განსაკუთრებით, ტიტომ საკუთარი ანტიალბანური და ანტიმარქსისტული მიზნების გასახორციელებლად იუგოსლავიის კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის დელეგაცია გამოგვიგზავნა, რომელსაც მისი განსაკუთრებული დელეგატი, ველიმირ სტოინიჩი, ხელმძღვანელობდა. მან და მისმა საიდუმლო თანამზრახველებმა — მოღალატეებმა სეიფულა მალეშოვამ, კოჩი ძოძემ, პანდი კრისტომ და სხვებმა — მოამზადეს ბერათის უსინდისო და სახიფათო შეთქმულება, რომელიც ფაქტობრივად იმ სწორი ხაზის წინააღმდეგ იყო მიმართული, რომელსაც პარტია ომის მთელი პერიოდის განმავლობაში ატარებდა, მიმართული იყო ჩვენი პარტიისა და ჩვენი ქვეყნის დამოუკიდებლობის წინააღმდეგ, ისევე როგორც პირადად პარტიის გენერალური მდივნის წინააღმდეგ. ჩვენი პარტიის ხელ-

11. იხ.: ენვერ ხოჯა. „ტიტოელები" (ისტორიული ჩანაწერები). გამომც. „8 ნენტორი", ტირანა — 1983, რუს. ენაზე.



ი.ბ. სტალინი და ამხანაგი ენვერ ხოჯა მოსკოვის ცენტრალურ სტადიონზე. 1947 წლის ივლისი.



მოსკოვის ცენტრალურ სტადიონზე. 1947 წლის ივლისი.



ვ.ი. ლენინი და ი.ბ. სტალინი გორკში. 1922წ.



ნაირფერი გვირგვინი უკვდავი ლენინის
მავზოლეუმის წინ. 1949 წლის მარტი.



ვ.ი. ლენინის ცენტრალურ მუზეუმში. მოსკოვი, 1949 წ.



ამხანაგი ენვერ ხოჯა სიტყვით გამოდის დედაქალაქის მოსახლეობის წინაშე ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის დელეგაციის საბჭოთა კავშირში ვიზიტიდან დაბრუნებასთან დაკავშირებით. 1949 წლის აპრილი.

ამხანაგ ენვერ ხოჯას ჩანაწერთა ფაქსიმილეები, რომლებიც იოსებ სტალინთან შეხვედრებისას გაკეთდა.




ჩვენი ეროვნულ-განმათავისუფლებელი ბრძოლის პარტიზნის უბეში მყოფი და ფაშისტთა ტყვიით განგვირული ეს წიგნი 1947 წელს ი.ბ. სტალინს ვუსაჩუქრეთ.

მძღვანელთა საიმედო ნაწილი, მიუხედავად იმისა, რომ არაფერი იცოდნენ ამ შეთქმულების შესახებ, მაშინვე გადაჭრით გამოვიდა იმ ბრალდებების წინააღმდეგ, რომლებიც მათ და სამხედრო პერიოდის ძირითად ხაზს წამოუყენეს. მოგვიანებით, დარწმუნებული ვიყავი რა იმაში, რომ ბერატში დაშვებული იყო ანტიმარქსისტული ტიპის უხეში შეცდომები, ჩვენს პოლიტბიუროს წარვუდგინე თეზისები ბერატის პლენუმის გადასასინჯად, მაგრამ იუგოსლავიის მთავრობისა და ჩვენს რიგებში მყოფი მისი აგენტურის თავგამოდებული ძირგამომთხრელი საქმიანობის შედეგად ამ თეზისების მიღება ვერ მოხერხდა. მოვლენათა შემდგომმა განვითარებამ, თქვენი პარტიის ცენტრალური კომიტეტის წერილებმა, ისევე როგორც ინფორმბიუროს რეზოლუციამ, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — მთლიანად განგვიმარტეს ვითარება, ფარდა აეხადა და დადასტურდა იუგოსლავიის მთავრობის მტრული საქმიანობა ტიტოს მეთაურობით, პარტიის ცენტრალური კომიტეტის XI პლენუმზე კი დაუნდობლად იყვნენ მხილებული ჩვენი პარტიის რიგებში მყოფი შეთქმულები. ალბანეთის კომუნისტური პარტიის I ყრილობამ მხარი დაუჭირა და კიდევ უფრო გააღრმავა გადახვევა, რომელიც ცენტრალური კომიტეტის XI პლენუმზე მოხდა. მან სწორი შეფასება მისცა იმ პოლიტიკურ კურსს, რომელსაც პარტია მიჰყვებოდა თავისი დაარსების დღიდან, და აღნიშნა, რომ გათავისუფლების შემდეგ დაშვებული ცალკეული დამახინჯებების მიზეზი იყო იუგოსლავიის ჩარევა და კოჩი ძოძეს, პანდი კრისტოსა და კრისტო ტემელკოს მუხანათური და ტროცკისტული საქმიანობა.

აღვნიშნე, რომ კოჩი ძოძე და პანდი კრისტო იუგოსლავიელი ტროცკისტების საშიში აგენტები იყვნენ, რომლებიც ჩვენი

პარტიის ხელმძღვანელობის შემადგენლობაში მოქმედებდნენ, და რომ მათ, იუგოსლავიელი ტიტოელების მითითებითა და ხელშეწყობით, ყველაფერი გააკეთეს, რათა ჩვენი პარტიისა და ჩვენი სახალხო დემოკრატიის სახელმწიფოს საკვანძო თანამდებობების უზურპირება მოეხდინათ. თავიანთი მუხანათური საქმიანობით ისინი ემსახურებოდნენ იუგოსლავიური ტროცკისტული მთავრობის ნაციონალ-შოვინისტურ და კოლონიალისტურ პოლიტიკას ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის მიმართ. აღვნიშნე ისიც, რომ კრისტო ტემელკო იყო ერთ-ერთი იმათგანი, ვინც ყველაზე მეტად განიცდიდა იუგოსლავიის ტროცკისტული მთავრობის გავლენას და უსიტყვოდ ასრულებდა მის დირექტივებს სამხედრო სექტორში. მან, აღვნიშნე მე, მას შემდეგ, რაც მთლიანად გამოაშკარავდა იუგოსლავიის მთავრობის ღალატი, აღიარა თავისი შეცდომები და პარტიის წინაშე თვითკრიტიკით წარსდგა.

სტალინმა, რომელიც ყურადღებით მისმენდა, მკითხა:

— საიდან არიან ის სამნი? სლავები არიან, ალბანელები თუ სადაურები?

— კრისტო ტემელკო, — მივუგე მე, — წარმოშობით მაკედონიელია, კოჩი ძოძე — ალბანელი, თუმცა მისი მშობლები მაკედონიაში ცხოვრობდნენ.

შემდეგ ვილაპარაკე იმაზე, თუ რამხელა მნიშვნელობა ჰქონდა ჩვენთვის იუგოსლავიის მთავრობისადმი გაგზავნილ ბოლშევიკთა საკავშირო კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის წერილებსა და ინფორმბიუროს რეზოლუციას. ამ დოკუმენტების ფონზე, რომლებიც ჩვენი პარტიისა და ჩვენი ხალხისთვის ეგზომ კრიტიკულ მომენტში მივიღეთ, — ვუთხა-

რი ამხანაგ სტალინს, — ჩვენი პარტიის ცენტრალური კომიტეტისთვის სრულიად აშკარა გახდა ალბანეთში იუგოსლავიის ჩარევის ხასიათი და მიზნები. მივაწოდე მას ინფორმაცია ჩვენი პარტიის მიერ გატარებული მრავალრიცხოვანი ზომების შესახებ ამ დაუნდობელი აგენტურული, ანტიმარქსისტული და ანტიალბანური საქმიანობის სალიკვიდაციოდ და დავძინე, რომ მომხდარის გამო, — მიუხედავად იმისა, რომ ჯერ კიდევ ომის პერიოდში ვეჯახებოდით იუგოსლავთა მზაკვრულ მოქმედებებს და გამოვდიოდით მათ წინააღმდეგ, — ჩვენს პასუხისმგებლობას კარგად ვგრძნობთ, ჩვენ ხომ უფრო ფხიზლად უნდა ვყოფილიყავით.

ამ დროს ამხანაგმა სტალინმა სიტყვა გამაწყვეტინა:

— იუგოსლავიის მთავრობისადმი გაგზავნილ წერილებში ყველაფერი არ შესულა, მრავალ საქმეს ხომ მოგვიანებით აეხადა ფარდა. არ ვიცოდით, რომ იუგოსლავებმა თქვენი ქვეყნის ბერძენი ფაშისტებისგან „დაცვის" საბაბით ალბანეთის სახალხო რესპუბლიკაში თავისი არმიის განლაგებმა სცადეს. ისინი ამის გაკეთებას ძალზე საიდუმლოდ ცდილობდნენ. ამ მხრივ მართლაც მტრული მიზნები ამოძრავებდათ, რამეთუ ცდილობდნენ ალბანეთში სიტუაციის გაუარესებას. თქვენს მიერ მოწოდებული ცნობა ამის შესახებ ჩვენთვის მეტად სასარგებლო გამოდგა, რამეთუ წინააღმდეგ შემთხვევაში არაფერი გვეცოდინებოდა ამ დივიზიების შესახებ, რომელთა გადმოსროლასაც თქვენს ტერიტორიაზე აპირებდნენ. ისე იქცეოდნენ, თითქოს ამაზე თანხმობა საბჭოთა კავშირისგან ჰქონდათ მიღებული! რაც შეეხება თქვენს სიტყვებს იმაზე, რომ უფრო ფხიზლად უნდა ყოფილიყავით, უნდა ვაღიაროთ, რომ იუგოსლავიასთან მი-

მართებაში სიფხიზლის მოდუნება მარტო თქვენ კი არა, სხვებ-მაც დაუშვეს.

საუბარი გავაგრძელე და ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ ჩვენს ქვეყანაში ამერიკელი და ინგლისელი იმპერიალისტების მიერ მართული ტიტოელებისა და მონარქისტ-ფაშისტების მი-ერ შექმნილი რთული მომენტების გადალახვა პარტიის სწორი ხაზის, ჩვენი ხალხის პარტიოტიზმისა და საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის დახმარებით მოხერხდა. ეს დიდი გა-მოცდა იყო, რომელმაც ბევრი რამ გვასწავლა იმის შესახებ, თუ როგორ ხდება ხარვეზების აღმოფხვრა, მიღწეული გამარჯვე-ბების გამტკიცება და მათი შემდგომი განვითარებისთვის ბრძო-ლა. ჩვენმა არმიამ დაკისრებული ამოცანები შეასრულა, რომლის დროსაც სიმამაცე და დიდი პატრიოტიზმი გამოავლინა.

ჩვენ მიერ განვლილ რთულ პერიოდში მასების უდიდესი პატრიოტიზმი გამოვლინდა. მათ მტკიცედ სჯეროდან ჩვენი პარტიის, მისი ხაზის მართებულობის და საბჭოთა კავშირისა. შიგა მტრის საქმიანობა დიდხანს არ გაგრძელებულა. ჩვენ, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — გავაუვნებელვყავით იმ ადამიან-თა მტრული საქმიანობა, რომლებიც იუგოსლავიის ტროცკის-ტულ მთავრობას ემსახურებოდნენ. მათ, ვინც ასე თუ ისე იუ-გოსლავიის ტროცკისტული მთავრობის ანტიალბანურ საქმია-ნობაშია ჩართული, ვუდგებოდით და ვუდგებით დიფერენცირე-ბულად. მათი ნაწილი თვითკრიტიკით გამოვიდა და განაცხადა, რომ შეცდომას თავიანთი მიამიტობის შედეგად უშვებდნენ, მა-შინ როცა სხვები, რომლებზეც სერიოზული კომპრომატი არსე-ბობდა, ამჟამად სახალხო სასამართლოს წინაშე აგებენ პასუხს.

— დაიცავით სამშობლო და პარტია, — თქვა ამხანაგმა სტალინმა. — მტერი სრულად და შეუვალი მტკიცებულებებით უნდა ამხილოთ, რათა ხალხმა მათი დანაშაულების შესახებ შეიტყოს და მათი მხრიდან არსებულ საშიშროებაში დარწმუნდეს. ხალხის თვალში ასეთი სახით დისკრედიტირებული მტერი, თუნდაც არ დახვრიტოთ იგი, მორალურად და პოლიტიკურად უკვე დახვრეტილი აღმოჩნდება, რამეთუ ხალხის გარეშე იგი ვეღარაფერს მოიმოქმედებს.

— ტირანაში გამართული ამჟამინდელი სასამართლო პროცესი, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — სრულიად ღიად მიმდინარეობს, და სასამართლო დარბაზში ნათქვამი ყველა სიტყვა გაზეთებში ქვეყნდება.

ამადე დროს, — დავძინე მე, — მათ, ვინც გაისიგრძეგანა საკუთარი შეცდომები, ვინც გულწრფელი და დამაჯერებელი თვითკრიტიკით გამოვიდა, ფრთხილად და დიდსულოვნად მოვექეცით, შევუქმენით ყველა შესაძლებლობა დაშვებული შეცდომების შრომით გამოსასწორებლად, რათა პარტიისა და ხალხისადმი ერთგულება გამოემჟღავნებინათ. გადავწყვიტეთ, რომ ზოგიერთი მათგანი სასწავლებლად საბჭოთა კავშირიშიც კი გაგვეგზავნა, — და ამ დროს ერთი მათგანის სახელი წარმოვთქვი.

— როგორ, როგორ? — მკითხა სტალინმა და თვალი თვალში გამიყარა. — გინდათ, რომ იგი ჩვენთან სასწავლებლად ჩამოვიდეს? მისდამი პოლიტიკური ნდობა ჯერაც არ დაგიკარგავთ?

— დიახ, — ვუპასუხე მე, — მისი თვითკრიტიკა სულ უფრო და უფრო ღრმავდება და ვიმედოვნებთ, რომ იგი გამოსწორდება.

— თავად მას თუ სურს ჩვენთან ჩამოსვლა?

— თავადვე გამოთქვა თქვენთან ჩამოსვლის სურვილი, — მივუგე მე.

ამასობაში ჩუვახინმა რამდენიმე განმარტება გააკეთა ჩემი მოსაზრების მხარდასაჭერად.

— თუ ასეა, და თქვენ, ამხანაგო ენვერ, ყველაფერი კარგად აწონ-დაწონეთ, დაე ჩამოვიდეს.

საუბარი განვაგრძე და ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ ამ პერიოდის განმავლობაში ამერიკელებმა იტალიის გავლით სამხრეთში და ალბანეთის ჩრდილოეთში დივერსანტების ჯგუფები გადმოსხეს. ამ დივერსანტთა ნაწილი გავანადგურეთ, დანარჩენები კი დავატყვევეთ. ჩვენს სამხრეთ საზღვართან მოსალოდნელი სირთულეების გათვალისწინებითა და საზღვრის ამ ნაწილის გამაგრების მიზნით თავდაპირველად ალბანეთის ჩრდილოეთი უნდა გაგვეწმინდა პოლიტიკური და სისხლის სამართლის დამნაშავეებისგან, რომლებიც ჩვენს ტერიტორიაზე რანკოვიჩის მიერ შემოგზავნილი აგენტების ხელმძღვანელობით მოქმედებდნენ. და ასეც მოვიქეცით. იუგოსლავების სამსახურში მყოფმა ამ ბანდებმა რამდენიმე თავდასხმა მოაწყეს. ჩვენს მიერ განხორციელებული წმენდა წარმატებით დასრულდა: რამდენიმე მათგანი გავანადგურეთ, დანარჩენები კი იუგოსლავიის ტერიტორიაზე გადავიდნენ და დღემდე იქ იმყოფებიან.

— კიდევ თუ აგრძელებენ დივერსანტების გადმოსხმას? — მკითხა ამხანაგმა სტალინმა.

— ვფიქრობთ, ამ საქმეზე ხელი ჯერაც არ აუღიათ. ტიტოსა და რანკოვიჩის მცდელობა, რომ ალბანელები თავიანთ ტერიტორიაზე შეეტყუებინათ, რათა შემდეგ მათგან მესაბოტაჟეებისა და დივერსანტების ჯგუფები ჩამოეყალიბებინათ, მთლიანად

ჩაიფუშა, და ამჟამად იქეთ იშვიათად თუ გადადის ვინმე. ჩვენმა მთავრობამ ეკონომიკური ღონისძიებები გაატარა; გაძლიერდა პარტიის პოლიტიკური და ორგანიზაციული მუშაობა. იმპერიალისტები თავიანთ ქვეყნებში დივერსანტების ჯგუფებს ამზადებენ, მონარქისტ-ფაშისტებიც ასე იქცევიან და ტიტოელებიც. მათ იტალიელებიც არ ჩამორჩებიან. ჩვენი მიმდინარე გეგმა მიმართულია იქეთ, რომ ჩვენს მთებში მოხეტიალე ბანდიტებს ბოლო მოვუღოთ და უკვე შევუქმენით კიდეც დიდი სიძნელეები, ისევე როგორც გავუნადგურეთ ბაზები, რომლებადაც ძირითადად კულაკები გამოდიან. ქალაქებში არსებული რეაქციული დაჯგუფებების ძირითადი ნაწილი განადგურებულია ჩვენი სახელმწიფო უშიშროების ორგანოების მიერ, რომლებმაც არაერთ წარმატებას მიაღწიეს. ჩვენმა პარტიამ აღადგინა მდგომარეობა შინაგან საქმეთა სამინისტროში — ტიტოელთა ამ ყოფილ ბუნაგში, და სახელმწიფო უშიშროება ჩვენი პარტიისა და ჩვენი ხალხის მძლავრ და საყვარელ იარაღად გადაიქცა. პარტიამ ამოცანად დაისახა ჩვენი პოზიციების დღითიდღე გაძლიერება, რათა მტრის შესაძლო გამოხდომების მოგერიება და საბოლოო განადგურება შეგვეძლოს.

ჩვენი პარტია დღითიდღე ძლიერდება, — ვუთხარი შემდეგ ამხანაგ სტალინს, — ჩვენი ახალგაზრდა პარტიის წევრები დიდი გაბედულებითა და რკინის ნებისყოფით გამოირჩევიან. ჩვენი პარტიული მუშაკების იდეური და კულტურული დონე დაბალია, მაგრამ სწავლისადმი მათი სწრაფვის სურვილი — უდიდესი. ძალას არ ვიშურებთ, რომ ეს მდგომარეობა გამოვასწოროთ. პარტიულ მუშაობაში ჯერაც უამრავი ხარვეზი გაგვაჩნია, თუმცა შეუპოვარი შრომით, მომავლის რწმენითა და ბოლ-

შევიკური პარტიის გამოცდილების დახმარებით ამ ხარვეზებსაც აღმოვფხვრით.

საუბარი განვაგრძე და ამხანაგ სტალინს ალბანეთის ეკონომიკური მდგომარეობის ზოგადი სურათი დავუხატე, აღვნიშნე მიღწეული შედეგები და ჩვენი პარტიისა და ჩვენი ხალხის შეუპოვარი ბრძოლა იმ დაბრკოლებების დასაძლევად, რომლებიც ეკონომიკაში შეიქმნა იუგოსლავიელი ტროცკისტებისა და მათი აგენტურის მტრული საქმიანობის შედეგად. ჩვენი ხალხი, — ვუთხარი მას, — თავმდაბალი და შრომისმოყვარე ხალხია. პარტიის ხელმძღვანელობით იგი მთელ თავის ძალას ახმარს ჩამორჩენილობისა და სირთულეების დაძლევას, პარტიის I ყრილობის მიერ დასმული ამოცანების ხორცშესხმას.

აღვნიშნე, რომ პარტიის I ყრილობამ, სოციალისტური ინდუსტრიალიზაციის კურსის პარალელურად, გამოსცა დირექტივები სოფლის მეურნეობის სოციალისტური სექტორის გასამტკიცებლადაც სახელმწიფო საწარმოების გამრავლებისა და თანდათანობითი კოლექტიივზაციით სასოფლო-სამეურნეო კოოპერატივების სახით, რომლებსაც სახელმწიფოს მხრიდან პოლიტიკური, ეკონომიკური და ორგანიზაციული მხარდაჭერა ექნებათ.

— ბევრი გაქვთ ასეთი კოოპერატივი? — რა კრიტერიუმებით ხელმძღვანელობთ ამ საქმეში? — მკითხა ამხანაგმა სტალინმა.

განვუმარტე, რომ ყრილობამ მხარი დაუჭირა სოფლის მეურნეობის თანდათანობით და კარგად გააზრებულ კოლექტივიზაციას ნებაყოფლობით საწყისებზე. ამ საქმეში არ ავჩქარდებით, თუმცა არც ერთ ადგილზე გაჩერებას ვაპირებთ.

— ჩემი აზრით, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის საკითხში არ უნდა აჩქარდეთ.

თქვენი ქვეყანა მთა-გორიანი ქვეყანაა, მისი რელიეფი სხვადასხვა რაიონში ძალზე განსხვავებულია. მთა-გორიან რაიონებში კოლმეურნეობები ჩვენთანაც ძალიან გვიან შეიქმნა.

შემდეგ ვილაპარაკე ჩვენთან მუშათა კლასსა და მშრომელ გლეხობას შორის არსებული კავშირის შემდგომი განმტკიცებისკენ მიმართულ საქმიანობაზე, სახელმწიფოს მხრიდან ერთპიროვნული მეურნესთვის დახმარების გაწევის შესახებ, სოფლის მეურნეობის პროდუქტების რაოდენობის ზრდისა და სოფლის მეურნეობისა და მეცხოველეობის პროდუქტების მარაგების პოლიტიკის შესახებ.

— ეს მეტად მნიშვნელოვანი საქმეა, — გვითხრა ამხანაგმა სტალინმა, — და ძალიან კარგია, რომ ამ საქმეს უყურადღებოდ არ ტოვებთ. თუ ალბანელ გლეხებს ტრაქტორები და სხვა სასოფლო-სამეურნეო მანქანები, გამწევი პირუტყვი, თესლები და ათასი სხვა რამ დასჭირდებათ, დაეხმარეთ მათ. არც ამით შემოიფარგლოთ, — აღნიშნა მან, — გაუყვანეთ სარწყავი არხები გლეხებს და შედეგებს თავადვე ნახავთ. ჩემი აზრით, უკეთესი იქნება, თუ თავის მოვალეობებს ასეთი დახმარებისთვის გლეხობა ნატურით შეასრულებს.

სახელმწიფომ, — განაგრძო ამხანაგმა სტალინმა, — უნდა შექმნას მანქანა-ტრაქტორების სადგურები. თქვენ არ უნდა გადასცეთ ტაქტორები კოოპერატივებს, თუმცა სახელმწიფო ერთპიროვნულ მეურნეებსაც უნდა დახმაროს, თუკი ისინი ასეთ დახმარებას მოითხოვენ. ამ გზით ღარიბი გლეხობა თანდათან გააცნობიერებს კოლექტივიზაციის აუცილებლობას.

რაც შეეხება ჭარბ სასოფლო-სამეურნეო პროდუქციას, — განაგრძო ამხანაგმა სტალინმა, — მიწათმოქმედებს იგი საკუ-

თარი შეხედულებისამებრ შეუძლიათ განკარგონ, რამეთუ წინააღმდეგ შემთხვევაში გლეხები არ ითანამშრომლებენ მთავრობასთან. თუ გლეხობამ სახელმწიფოს მხრიდან კონკრეტული დახმარება არ დაინახა, არც ისინი დაეხმარებიან სახელმწიფოს.

არ ვიცნობ თქვენი ქვეყნის ისტორიასა და ბურჟუაზიის თავისებურებებს, — თქვა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა, და მკითხა: — სავაჭრო ბურჟუაზია თუ გყავდათ?

— გვყავდა სავაჭრო ბურჟუაზია, რომელიც განვითარების პროცესში იმყოფებოდა, — მივუგე მე. — თუმცა ახლა მას აღარაფერი გააჩნია.

— მთლიანად მოახდინეთ მათი ექსპროპრიაცია? — მკითხა მან.

ამ კითხვაზე პასუხის გაცემისას ამხაგან სტალინს მოვუყევი იმ პოლიტიკის შესახებ, რომელსაც პარტია ჯერ კიდევ ომის პერიოდში ატარებდა გაბატონებული კლასის მიმართ, იმ ღრმა დიფერენციაციის შესახებ, რომლის მიზეზიც იყო ამ კლასთა წარმომადგენლების დამოკიდებულება უცხოელი დამპყრობლების მიმართ, და რომ მათი უმრავლესობა ფაშიზმის თანამზრახველად გადაიქცა და ხალხის სისხლში ხელების გასვრის შემდეგ დამპყრობლებთან ერთად გაიქცნენ, და ვინც ვერ გაიქცა, ხალხმა დააპატიმრა და პასუხისგებაში მისცა. რაც შეეხება პატრიოტულად განწყობილ საშუალო და წვრილი ბურჟუაზიიდან გამოსულ ელემენტებს, რომლებიც ხალხის მხარეზე გადავიდნენ და უცხოელი დამპყრობლების წინააღმდეგ ბრძოლაში ჩაებნენ, — განვაგრძე მე, — მათ პარტია მხარს უჭერდა, თავისთან ახლოს ჰყავდა და ქვეყნის განვითარებისა და სამშობლოს დამოუკიდებლობის განმტკიცების სამსახურში ჩადგომის ნამდვილ გზას უჩვენებდა. ზოგიერთი ასეთი ელემენტის მიმართ, ისევე

როგორც პატრიოტულად განწყობილი ზოგიერთი ინტელიგენ-ტის მიმართ, — მივმართე ამხანაგ სტალინს, — უკანასკნელ წლებში, კოჩი ძოძესა და მისი კომპანიის მიერ განხორციელე-ბული მტრული საქმიანობის შედეგად, არასწორი პოზიცია გვქონდა დაკავებული და სასტიკი ღონისძიებებიც კი გავა-ტართ, მაგრამ ეს შეცდომები ამჟამად პარტიის მიერ გადაჭრი-თაა დაგმობილი და მათ განმეორებას აღარ დავუშვებთ.

ამხანაგმა სტალინმა სიტყვა მოითხოვა და გვითხრა, რომ, ნებისმიერი სხვა საკითხის მსგავსად, ამ საკითხის შემთხვევა-შიც ყველაფერი თითოეული ქვეყნის კონკრეტულ პირობებსა და კონკრეტულ ვითარებაზეა დამოკიდებული. — თუმცა ვფიქ-რობ, — აღნიშნა მან, — რომ რევოლუციის პირველ ფაზაში პატრიოტულად განწყობილი ბურჟუაზიის მიმართ, რომელიც მართლა მიისწრაფვის თავისი ქვეყნის დამოუკიდებლობისაკენ, უნდა გატარდეს ისეთი პოლიტიკა, რომლის შედეგადაც ეს ბურჟუაზია ამ ფაზას თავისი საშუალებებითა და სიმდიდრეე-ბით დაეხმარება.

ლენინი გვასწავლის, განაგრძო მან, — რომ რევოლუციის პირველ პერიოდში, იქ, სადაც ეს რევოლუცია ანტიიმპერია-ლისტურ ხასიათს ატარებს, კომუნისტებს შეუძლიათ პატრიო-ტულად განწყობილი ბურჟუაზიის დახმარების გამოყენება. ეს, რასაკვირველია, დამოკიდებულია კონკრეტულ პირობებზე, თა-ვად ამ ბურჟუაზიის დამოკიდებულებაზე ყველაზე უფრო პრობლემური საკითხებისადმი, რომლებსაც ქვეყანა აწყდება ხოლმე, და ა.შ.

სახალხო-დემოკრატიულ ქვეყნებში, მაგალითად, მსხვილმა ბურჟუაზიამ თავი შეირცხვინა გერმანელ დამპყრობლებთან თა-

ნამშრომლობით. როდესაც საბჭოთა არმიამ ეს ქვეყნები გაათავისუფლა, გამყიდველმა ბურჟუაზიამ თავს ემიგრაციით უშველა.

ამ დროს იგი ჩაფიქრდა, შემდეგ კი გვითხრა:

— როგორც ჩემთვის ცნობილია, საბჭოთა არმია არ ჩამოსულა ალბანეთში დახმარების გასაწევად; რაც შეეხება იუგოსლავიის არმიას, დაგეხმარათ თუ არა იგი ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის პერიოდში?

— არა, — ვუპასუხე მე. — იუგოსლავიის ხალხთა გასათავისუფლებლად ჩვენი სახალხო-გამათავისუფლებელი არმიის ორი პარტიზანული დივიზია იბრძოდა[12].

სტალინმა საუბარი განაგრძო და აღნიშნა, რომ თითოეულმა კომუნისტურმა პარტიამ და თითოეულმა სოციალისტურმა სახელმწიფომ განსაკუთრებული ყურადღება უნდა მიაქციოს ურთიერთობებს ინტელიგენციასთან. მასთან მიმართებაში უნდა ჩატარდეს დიდი, საგულდაგულო და წინდახედული სამუშაო, რათა ინტელიგენციის პატიოსანი და პატრიოტული განწყობილება რაც შეიძლება მჭიდროდ დაუკავშირდეს სახალხო ხელისუფლებას.

---

12. ალბანეთის გათავისუფლების შემდეგ, ალბანეთის კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის გადაწყვეტილებისა და მთავარსარდლის, ამხანაგ ენვერ ხოჯას, ბრძანების საფუძველზე ალბანეთის სახალხო-გამათავისუფლებელი არმიის V და VI დივიზიები იუგოსლავიაში არსებულ ჰიტლერის შენაერთებთან ბრძოლას განაგრძობდნენ. 1944 წლის დეკემბრისა და 1945 წლის იანვრის განმავლობაში ალბანელმა მეომრებმა, იუგოსლაველ მეომრებთან ერთად, გაათავისუფლეს ჩერნოგორია, სანჯაკი და ბოსნიის სამხრეთი ნაწილი. იუგოსლავიის გასათავისუფლებლად გამართულ ბრძოლებში 600-ზე მეტი პარტიზანი დაიღუპა.

ამხანაგმა სტალინმა რუსული რევოლუციის რამდენიმე დამახასიათებელი თვისება ჩამოთვალა და აღნიშნა, რომ იმ პერიოდში რუსეთი არ იმყოფებოდა რომელიმე უცხოური იმპერიალისტური სახელმწიფოს უღელქვეშ, რის გამოც ჩვენ, — თქვა მან, — მხოლოდ შიგა ექსპლუატატორების წინააღმდეგ გამოვედით, რუსული ეროვნული ბურჟუაზია კი, რომელიც ექსპლუატატორთა კლასს შეადგენდა, ჩვენს რევოლუციას არ შეურიგდა. რამდენიმე წლის განმავლობაში ჩვენთან დაუნდობელი ბრძოლა გააჩაღა და რუსულმა ბურჟუაზიამ დახმარება და ჩარევა იმპერიალისტებს სთხოვა.

ამრიგად, განსხვავება რუსულ რევოლუციასა და იმპერიალისტური აგრესიის მსხვერპლ ქვეყნებს შორის სრულიად აშკარაა.

— ამას იმიტომ ვამბობ, — განაგრძო სტალინმა, — რომ წარმოვაჩინო, თუ რაოდენ მნიშვნელოვანია კონკრეტული ქვეყნის პირობების გათვალისწინება, რამეთუ ერთი ქვეყნის პირობები ხშირად არ ემთხვევა მეორე ქვეყნის პირობებს. სწორედ ამ მიზეზის გამო არ უნდა მოახდინოს ჩვენი ან სხვათა გამოცდილების უბრალო ასლის გადატანა რომელიმე სახელმწიფომ, აუცილებელია მხოლოდ ამ გამოცდილების შესწავლა და მისგან სარგებლის მიღება მხოლოდ საკუთარი ქვეყნის კონკრეტული პირობების შესაბამისად გამოყენების გზით.

სტალინთან შეხვედრისას დრო შეუმჩნევლად გადიოდა. სიტყვა კვლავ სტალინმა აიღო და თავდაცვისუნარიანობის გამტკიცებისა და ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის სახალხო მეურნეობისა და კულტურის განვითარების საკითხებს შეეხო.

— თქვენი გენერალური შტაბის უფროსმა, — წარმოთქვა ამხანაგმა სტალინმა, — არმიასთან დაკავშირებით რამდენიმე თხოვნა გამოგვიგზავნა. ბრძანება გავეცით, რომ ყველა მათგანი დაკმაყოფილებულიყო. მიიღეთ თუ არა, რასაც გვთხოვდით?

— არანაირი პასუხი არ მიგვიღია, — მივუგე მას.

სტალინმა მაშინვე გამოიძახა ერთი გენერალი და ამ საკითხის ირგვლის ზუსტი ცნობების მოტანა დაავალა. რამდენიმე წუთის შემდეგ გაისმა ტელეფონის ხმა. სტალინმა ყურმილი აიღო, პასუხი მოისმინა და შემატყობინა, რომ საქონელი უკვე გაგზავნილი იყო.

— რელსები თუ მიიღეთ? — მკითხა მან. — დაამთავრეთ რკინიგზის გაყვანა?

— მივიღეთ, — მივუგე მე, — რკინიგზა კი უკვე ექსპლუატაციაში შევიყვანეთ, — და მას ზოგადად ჩამოვუყალიბე სახალხო მეურნეობისა და კულტურის განვითარების ამოცანები, ისევე როგორც თავდაცვისუნარიანობის გაძლიერების გეგმა. ვისარგებლე შემთხვევით და ჩამოვუთვალე ჩვენი მოთხოვნები საბჭოთა კავშირის მხრიდან დახმარების შესახებ.

ამხანაგი სტალინი ჩვენს მოთხოვნებს უწინდელივით კეთილგანწყობით შეხვდა და სრულიად ღიად თქვა:

— ამხანაგებო, — ჩვენ დიდი ქვეყანა ვართ, თუმცა თქვენთვის ცნობილია, რომ ომის მძიმე შედეგები ჯერ კიდევ არა გვაქვს ლიკვიდირებული. მიუხედავად ამისა, დღესაც და მომავალშიც თქვენს დახმარებას გავაგრძელებთ, შეიძლება არასაკმარისი მოცულობით, მაგრამ შესაძლებლობების ფარგლებში. გვესმის, რომ თქვენ უნდა შექმნათ და განავითაროთ სოციალისტური მრეწველობის სექტორი და ამ ჭრილში თანახმა

ვართ, დავაკმაყოფილოთ ყველა თქვენი მოთხოვნა, რომელიც სოფლის მეურნეობას შეეხება.

შემდეგ გაიცინა და თქვა:

— თავად ალბანელები ხომ არ იტყვიან უარს მუშაობაზე?

მივხვდი, თუ რატომ დამისვა ეს შეკითხვა. ეს იყო სომეხი ვაჭრის — მიქოიანის — მიერ მისი ბოროტად განზრახული ინფორმირების შედეგი. მიქოიანი, რომლთანაც ერთი შეხვედრა გავმართე, არათუ სტალინისგან სრულიად განსხვავებულ ენაზე მელაპარაკა, არამედ მწვავე გამოთქმებითაც მოიხსენია ჩვენს ქვეყანაში გეგმების შესრულების პროცესი — თითქოს ხალხი ჩვენთან არ მუშაობდა და ა.შ. მისი მიზანი იყო დახმარების ტემპებისა და მოცულობის შემცირება. ასე იქცეოდა მიქოიანი. მიუხედავად ამისა, სტალინმა ჩვენი მოთხოვნები დააკმაყოფილა.

— ჩვენ, — თქვა მან, — იმ კადრებსაც გამოგიგზავნით, რომლებიც გვთხოვეთ, და ისინი თავს არ დაზოგავენ, რათა თქვენ მთელი ძალით დაგეხმარონ, თუმცა, როგორც ვიცით, ისინი ალბანეთში სამუდამოდ ვერ დარჩებიან. ამის გამო, ამხანაგებო, თქვენ საკუთარი კადრები, საკუთარი სპეციალისტები უნდა მოამზადოთ, რომლებიც ჩვენსას შეცვლიან. ეს მნიშვნელოვანი საკითხია. რამდენი უცხოელი კადრიც არ უნდა ჩამოვიდეს თქვენთან, მაინც საკუთარის გაზრდა მოგიწევთ. ამიტომ, ამხანაგებო, — გვირჩია მან, — საკუთარი უნივერსიტეტი უნდა გახსნათ, რომელიც მომავალი კადრების მომზადების მსხვილ ცენტრად გადაიქცევა.

უკვე გავხსენით პირველი ინსტიტუტები, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — რომლებიც უკვე მთელი დატვირთვით მუშაობენ, მაგრამ ამ მხრივ მაინც პირველ ნაბიჯებს ვდგამთ. უნივერ-

სიტეტის გასახსნელად კი არც გამოცდილება გაგვაჩნია, არც სახელმძღვანელოები და არც შესაბამისი კადრები.

— მთავარია საქმე დაიწყოთ, — გვითხრა მან, — შემდეგ ყველაფერი თანდათან აეწყობა. ჩვენი მხრიდან ლიტერატურითაც დაგეხმარებით და სპეციალისტებითაც, რათა გაზარდოთ უმაღლესი ინსტიტუტების რიცხვი, რომლებიც მომავალში უნივერსიტეტის გახსნის ბაზად გადაიქცევა.

საბჭოთა სპეციალისტები, — განაგრძო ამხანაგმა სტალინმა, — ხელფასს ალბანელი სპეციალისტების დონეზე მიიღებენ. მათ, თქვენს სპეციალისტებთან შედარებით, არავითარი შეღავათები არ გაუკეთოთ.

— საბჭოთა სპეციალისტები ჩვენთან შორეული ქვეყნიდან ჩამოდიან, — მივუგე მას, — და არ შეგვიძლია მათ ისეთივე ხელფასი მივცეთ, როგორსაც საკუთარ სპეციალისტებს ვაძლევთ.

ამხანაგი სტალინი იმთავითვე არ დამეთანხმა:

— არა, არა, დაე აზერბაიჯანიდან ან საბჭოთა კავშირის რომელიმე სხვა კუთხიდან ჩამოვიდნენ. ჩვენ ჩვენი წესები გაგვაჩნია იმ სპეციალისტების მატერიალურ უზრუნველყოფასთან დაკავშირებით, რომლებსაც მოძმე ერების დასახმარებლად ვაგზავნით. ისინი ვალდებულნი არიან, მთელი ძალით იმუშაონ, როგორც ეს ინტერნაციონალისტ რევოლუციონერებს შეჰფერით, იმუშაონ ალბანეთის საკეთილდღეოდ ისევე, როგორც საბჭოთა კავშირის საკეთილდღეოდ მუშაობენ. აუცილებელ განსხვავებას ანაზღაურებაში საბჭოთა მთავრობა საკუთარ თავზე იღებს.

ამხანაგ სტალინს მადლობა გადავუხადე და დავაყენე საკითხი ჩვენთვის საჭირო ჯგუფებზე გეოლოგიური და ჰიდროე-

ლექტრული კვლევებისთვის, რკინიგზების მშენებლობისა და იმ რიგი ამოცანებისთვის, რომლებიც ჩვენი მრეწველობის განვითარებისთვის იყო საჭირო. მან დადებითად უპასუხა ჩემს მიერ დასმულ კითხვებზე და რამდენიმე კითხვაც დამისვა: იყო თუ არა ჩვენთან დიდი მდინარეები ჰიდროელექტროსადგურების ასაშენებლად? მდიდარი იყო თუ არა ალბანეთი ქვანახშირით? და ა.შ.

ამხანაგ სტალინს კითხვებზე ვუპასუხე, შემდეგ კი ვკითხე, შეიძლებოდა თუ არა საბჭოთა კავშირში გამოგვეგზავნა კადრების გარკვეული რაოდენობა, რათა სპეციალიზაცია გაევლოთ იმ ცალკეული პროფილების მიხედვით, რომლებიც მწვავედ და სასწრაფოდ გვესაჭიროებოდა. ამის შეუძლებლობის შემთხვევაში სასურველი იქნებოდა საბჭოთა კავშირიდან რამდენიმე სპეციალისტის მივლინება ალბანეთში ჩვენი კადრების ადგილზე მოსამზადებლად.

ამხანაგმა სტალინმა მიპასუხა:

— ამ მხრივ უმჯობესი იქნება, თუ ჩვენ გამოვგზავნით რამდენიმე ინსტრუქტორს ალბანეთში, ვინაიდან თქვენი ხალხის საბჭოთა კავშირში ჩამოსვლის შემთხვევაში მათ მომზადებას უფრო დიდი დრო დასჭირდება; მათ ხომ ჯერ რუსული ენის შესწავლა მოუწევთ.

ამ თხოვნასთან დაკავშირებით ამხანაგმა სტალინმა გვირჩია, საბჭოთა კავშირის საგარეო საქმეთა სამინისტროსთვის მიგვემართა, და დასძინა:

— მოლაპარაკებების გამართვა ამხანაგ ვიშინსკის დავავალეთ, ამიტომ მოთხოვნებით მას მიმართეთ ხოლმე.

ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ ზოგადად სწორედ ეს იყო ის საკითხები, რომელთა განხილვაც მასთან ერთად მსურდა ალბანეთის საშინაო მდგომარეობასთან დაკავშირებით, და გამოვთქვი სურვილი, რომ მოკლე ინფორმაცია მიმეწოდებინა მისთვის ალბანეთის საერთაშორისო პოლიტიკური მდგომარეობის შესახებ. მან საათს დახედა და მკითხა:

— 20 წუთი გეყოფათ?

— ცოტა უფრო მეტი, ამხანაგო სტალინ, თუ შეიძლება, — მივუგე მას.

ავუხსენი იუგოსლავიასთან ჩვენი დაძაბული ურიერთობების შესახებ, იუგოსლავიელი მოღალატეების მრული საქმიანობა, და თუ როგორ ახდენდნენ ისინი დანაშაულებრივი ბანდების ორგანიზებას და როგორ გზავნიდნენ ალბანეთის ტერიტორიაზე ჩვენი ქვეყნის წინააღმდეგ დივერსიული და საბოტაჟური საქმიანობისთვის, ვუამბე ამხანაგ სტალინს იმ სასტიკ ტერორზე, რომელსაც ტიტოს ხროვა ახორციელებდა კოსოვოში, მაკედონიასა და ჩერნოგორიაში მცხოვრები ალბანელების წინააღმდეგ.

— ბევრი ალბანელი ცხოვრობს იუგოსლავიაში? — მკითხა სტალინმა. — რომელ სარწმუნოებას მისდევენ ისინი?

— მილიონზე მეტი ალბანელი, — მივუგე მას (ვიშინსკიმ ამ მომენტში თავისი გაკვირვება გამოხატა ეგზომ დიდი რიცხვის გამო, რომელიც, როგორც ჩანს, მანამდე არასდროს გაეგონა), და განვაგრძე: — თითქმის ყველა მათგანი ისლამის მიმდევარია.

— მაინც როგორ მოახდინეს მათი ასიმილირება სლავებმა, როგორი კავშირები აქვთ იუგოსლავიაში მცხოვრებ ალბანე-

ლებს ალბანეთში მცხოვრებ ალბანელებთან? — მკითხა ისევ სტალინმა.

— იუგოსლავიაში მცხოვრები ალბანელები, — ვუპასუხე ამხანაგ სტალინს, — ყოველთვის გამოირჩეოდნენ მგზნებარე პატრიოტიზმით და თავიანთ სამშობლოსთან და თავიანთ თანამემამულეებთან არსებული მჭიდრო კავშირებით. ისინი ყოველთვის გადაჭრით ეწინააღმდეგებოდნენ ველიკოსერბულ და ველიკოსლავურ გამალებულ ექსპანსიურ და ასიმილაციურ მისწრაფებებს და ფანატიკურად იცავდნენ თავიანთ ალბანურ წარმომავლობას ყველა საკითხში.

ამჟამად ტიტოს ხროვა კოსოვოსა და სხვა ადგილებში, სადაც ალბანელები ცხოვრობენ — ჩერნოგორიასა და მაკედონიაში — იმავე ხაზს ატარებს და იმავე მეთოდებს იყენებს, როგორებსაც ძველ დროში იყენებდნენ მისი ანალოგები — მეფე ალექსანდრე და სხვები. ბელგრადის ხროვისთვის კოსოვო მეტად სუსტი ადგილია, რის გამოც იქ მიმართავს ძლიერ ტერორს, მასობრივ გადასახლებებს, დაპატიმრებებს, კატორღულ შრომასა და არმიაში იძულებით გაწვევას, აგრეთვე, ადამიანების მასობრივ ექსპროპრიაციას. ტიტოს იუგოსლავიაში ალბანელი მოსახლეობის განსაკუთრებული შევიწროება იმიტომაც ხდება, რომ იუგოსლავიის ამჟამინდელი ხელისუფლებისთვის კარგადაა ცნობილი იქაური ალბანელი მოსახლეობის პატრიოტული და რევოლუციური თვისებები, კარგად იციან, რომ ამ მოსახლეობისთვის ნაციონალური პრობლემა ყოველთვის ღია ჭრილობა იყო, რომელიც მკურნალობას მოითხოვდა. გარდა ამისა, ალბანელი მოსახლეობით დასახლებული კოსოვო და იუგოსლავიის სხვა ადგილები ტიტოელებმა ალბანელი კვისლინ-

გების, ბანდიტებია და ჯაშუშების თავმოყრის ადგილად გადააქციეს, რომლებსაც ლტოლვილთა საქმეების სამმართველოს თანამშრომლები ჩვენი ქვეყნის წინააღმდეგ ტერორისტული, დივერსიული, საბოტაჟური აქტებისა და შეიარაღებული თავდასხმებისთვის ამზადებენ. ბელგრადის ხროვამ აამოქმედა ძველი სერბი, ინგლისელი, ამერიკელი, იტალიელი და გერმანელი აგენტები, რათა მოახდინოს კოსოვოს ალბანური რეაქციის მობილიზება და ამ რეაქციის მეშვეობით ჩამოაყალიბოს რაზმები, რომლებიც სხვა ალბანელ ბანდიტებთან ერთად ჩვენს ტერიტორიაზე შემოაღწევენ და არეულობებს მოაწყობენ.

შემდეგ მოკლედ მოვუყევი ამხანაგ სტალინს ბერძენი ხალხის ბრძოლაზე მონარქისტ-ფაშისტებისა და ინგლისელ-ამერიკელების წინააღმდეგ, იმ პოლიტიკური მხარდაჭერაზე, რომელსაც ამ ბრძოლაში ვუწევთ ჩვენს მოძმე ბერძენ ხალხს და ხაზი გავუსვი იმას, რომ საბერძნეთის დემოკრატიული არმია ხალხისგან ძალზე შორს იდგა.

ამ სიტყვებით გაკვირვებულმა ამხანაგმა სტალინმა მკითხა:

— რა, რა თქვით?!

მე ღრმად გავაანალიზე როგორც ეს პრობლემა, ასევე ნიკოს ზაქარიადისისა და მისი ჯგუფის მცდარი შეხედულებები არმიასა და ხელისუფლებაში პარტიისა და მისი კომისრების როლის შესახებ და ა.შ.

— ჩვენი აზრით, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობა ჯერ კიდევ ჰიტლერელებთან ომის პერიოდში უშვებდა უხეშ შეცდომებს სოფლებსა და ქალაქებში პარტიის განმტკიცებისა და გაფართოე-

ბის საკითხში, ეს შეცდომები კვლავ განმეორდა შიგა რეაქციასთან ბრძოლის დროს და ინგლისელ-ამერიკელების ჩარევისას.

ცდებოდა რა იმაში, რომ ქალაქი გადამწყვეტ როლს ითამაშებდა ჰიტლერელებსა და შიგა რეაქციაზე გამარჯვებაში, სანტოსის[13] მთავრობამ ანტიფაშისტური ომის პერიოდში საბერძნეთის პროლეტარიატს მიუთითა, რომ ისინი ქალაქებში მჯდარიყვნენ. შედეგად ბერძენი ხალხის ყველაზე უფრო რევოლუციური ნაწილი შიგა ჰიტლერელების სასტიკი დარტყმისას დაუცველი დარჩა, საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელ არმიას კი გამოაკლდა პროლეტარიატი, რომელიც საბერძნეთის სახალხო რევოლუციის მამოძრავებელი ძალა და ხელმძღვანელი უნდა გამხდარიყო. შემდეგ აღვნიშნე, რომ, მიუხედავად ძლიერი ტერორისა და მძიმე დარტყმებისა, რომელიც ჰიტლერელებმა და შიგა რეაქციამ პროლეტარიატსა და რევოლუციურ ელემენტებს ქალაქში მიაყენა, ეს უკანასკნელნი მაინც არ ტოვებდნენ ქალაქებს, სადაც მათ ხოცავდნენ, აწამებდნენ, იჭერდნენ და კუნძულებზე ასახლებდნენ; ისინი არ გაიხიზნნენ მთებში მასობრივად, რამეთუ ასეთი იყო საბერძნეთის კომუნისტური პარტიის დირექტივა. რასაკვირველია, ქალაქებში მაშინაც მიმდინარეობდა მნიშვნელოვანი აქციები და ბრძოლა, საბოტაჟური ქმედებები, თავდასხმები და ა.შ., მაგრამ ამ ქმედებებს ბერძენი ხალხის ბრძოლის საერთო ჭრილში მეორეხარისხოვანი მნიშვნელობა ჰქონდა.

---

13.საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ყოფილი გენერალური მდივანი, ოპორტუნისტი, რომელმაც ინგლისურ-ამერიკული რეაქციის წინაშე კაპიტულირება მოახდინა.

მსგავსი ნაკლოვანებები, — აღვნიშნე შემდეგ, — შეინიშნებოდა სოფლებშიც, სადაც პარტიული ძალები უმნიშვნელო იყო, პარტიული ორგანიზაციები კი — ცუდად ორგანიზებული და ხშირად უშლიდნენ ხელს საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელ ფრონტსაც, ოპორტუნიზმი გამეფებული იყო როგორც სოფლების ეროვნულ-გამათავისუფლებელ საბჭოებში, ასევე მათ პოლიტიკურ ხაზშიც, რისი მაგალითიცაა ორხელისუფლებიანობა და ზერვისტების რეაქციულ ორგანიზაციებთან თანაარსებობა გათავისუფლებულ ზონებში, და მისთ. ვეუბნებოდით ბერძენ ამხანაგებს, რომ ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმიის დაქვემდებარება ხმელთაშუა ზღვის შტაბის ბრძანებებისადმი, ზერვასთან და საბერძნეთის ემიგრაციულ რეაქციულ მთავრობასთან ოპორტუნისტული და კაპიტულანტური ხასიათის მოლაპარაკებები და შეთანხმებები, საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმიის ხელმძღვანელობაში გლეხებისა და ძველი საკადრო ოფიცრების ყოლა და ა.შ. — ყოველიე ეს უხეში შეცდომა იყო, რაც ბერძენი ხალხის გმირულ ბრძოლას დამარცხებისთვის გასწირავდა. ვარკიზა გახდა ლოგიკური გამოსავალი მთელი ამ მანკიერი ქმედებებისა და შეხედულებებისა, მან გამოიწვია კაპიტულაცია ინგლისური და შიგა რეაქციის წინაშე.

თუმცა მიგვაჩნია, რომ ვარკიზის კაპიტულანტური შეთანხმებისა და საბერძნეთის კომუნისტური პარტიის „ლეგალობის" პერიოდის შემდეგაც, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობა სათანადოდ არ ჩაუღრმავდა დაშვებულ შეცდომებს ამ უკანასკნელთა აღმოფხვრის მიზნით. პარტიის გამტკიცება ქალაქებსა და სოფ-

ლებში, მტკიცე კავშირები ხალხის ფართო მასებთან საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობის ძირითადი საზრუნავი უნდა გამხდარიყო, ვინაიდან მანამდე ეს მათი ძირითადი შეცდომები იყო. მაგრამ მათ იგნორირება გაუკეთეს ამ ამოცანებს იმიტომ, რომ სწორად ვერ შეაფასეს ფაშიზმის დამხობის შემდეგ შექმნილი ახალი ვითარება, ნაკლები მნიშვნელობა მიანიჭეს შიგა მტერსა და ინგლისურ-ამერიკულ რეაქციას და ვერ შეძლეს იმ უდიდესი საშიშროების პროგნოზირება, რომელსაც რეაქციის ეს ძალები წარმოადგენდნენ. ისინი ყურადღებას ძირითადად „ლეგალურ" საქმიანობასა და პარლამენტარიზმზე ამახვილებდნენ. შედეგად პარტია განიარაღებული აღმოჩნდა მტრის წინაშე, დაკარგა მტკიცე კავშირი ხალხთან, სახალხო რევოლუციამ კი საბერძნეთში ღრმა კრიზისი განიცადა, ხალხს ჩასძახოდნენ, რომ რევოლუცია პარლამენტარიზმისა და არჩევნების გზით გაიმარჯვებდა, ასე რომ რეაქციის შემოტევისას იგი დეზორიენტირებული, განცვიფრებული და იმედგაცრუებული აღმოჩნდა. ბერძენი ხალხი გმირულად იბრძოდა ჰიტლერელების წინააღმდეგ საკუთარი თავისუფლებისათვის, მაგრამ საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობის მიერ დაშვებული შეცდომების შედეგად გამარჯვება ხელიდან დაუსხლტა. ამ შეცდომებს უმძიმესი შედეგები მოჰყვა მოგვიანებით, როდესაც გაქრა ლეგალური გზით გამარჯვების მოპოვების ყოველგვარი ილუზია, და პარტია ალალეგალურ მდგომარეობაზე გადავიდა ბრძოლის თავიდან დასაწყებად.

ისიც ფაქტია, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — რომ ჯერ კიდევ არალეგალურ მდგომარეობაზე გადასვლამდე პარტიამ მოახერხა პარტიზანთა ძალების ნაწილის გადაჯგუფება, მათი

მთებში გადაყვანა და ბრძოლის დაწყება. ეს ძალიან კარგი იყო. თუმცა მიგვაჩნია, რომ სწორედ აქ იწყება ბერძენი ამხანაგი ხელმძღვანელების მცდარი შეხედულებები იმ სტრატეგიასა და ტაქტიკაზე, რომლებიც უნდა გამოეყენებინათ, პარტიის ორგანიზებაზე ქალაქებსა და სოფლებში, პარტიისა და არმიის ორგანიზებაზე და, პირველ რიგში, მასებთან კავშირსა და პარტიის ხელმძღვანელი როლის თაობაზე.

საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობაში მყოფი ამხანაგები ჯეროვნად ვერ აფასებდნენ მტრის ძალებს და ფიქრობდნენ, რომ ადვილად მოახერხებდნენ ხელისუფლების ხელში ჩაგდებას, და რომ არ იქნებოდა ძნელი საქმე საბერძნეთის გათავისუფლება ინგლისელ-ამერიკელებისა და მონარქისტ-ფაშისტებისაგან. ამ მცდარი შეხედულების გამო მოუმზადებული იყვნენ ხანგრძლივი და ძნელი ბრძოლისათვის, არ აფასებდნენ ჯეროვნად პარტიზანულ ომს, პარტიზანულ ძალებს კი, რომელთა გადაჯგუფებაც მოახერხეს, „რეგულარული არმია" დაარქვეს. ამ „რეგულარულ არმიაზე" დაამყარეს გამარჯვების მთელი იმედები და, აქედან გამომდინარე, უგულებელყვეს ძირითადი ფაქტორი — ხალხი და მარქსისტულ-ლენინისტური პრინციპი, რომლის თანახმადაც „არმია და ხალხი ერთი მთლიანი ორგანიზმია". ბერძენმა ხელმძღვანელმა ამხანაგებმა ვერ შეაფასეს საბერძნეთში შექმნილი მაშინდელი ვითარება. დამარცხების შედეგად მასების რევოლუციური აღმაფრენა დასუსტდა, რის გამოც ამ აღმაფრენის აღსადგენად საჭირო გახდა ქალაქებსა და სოფლებში პარტიის ძირეული რეორგანიზება, ძველი შეცდომების გამოსწორება და მთელი ქვეყნის პარტიზანულ ბრძოლაში ჩაბმა.

მონარქიულ ფაშიზმს ორი ფაქტორის ეშინოდა: თავისი დაუძინებელი მტრის — ხალხის, და პარტიზანული ომის, — განვაგრძე ჩემი აზრის ჩამოყალიბება. — საბერძნეთის კომუნისტურმა პარტიამ ორივე ეს ფაქტორი ჯეროვნად არ შეაფასა და მტერმაც სასწრაფოდ ისარგებლა მისი ამ შეცდომით. მტერს ეშინოდა პარტიზანული ომის, რომელიც დღითიდღე მომძლავრდებოდა, თანდათან შემოიერთებდა ქალაქებიდან და სოფლებიდან ხალხის მასებს და ისე გაძლიერდებოდა, რომ ბოლოს და ბოლოს საყოველთაო შეიარაღებული აჯანყებითა და ხელისუფლების ხელში ჩაგდებით დამთავრდებოდა. მტერმა მოახერხა ყოველივე ამის თავიდან აცილება საბერძნეთის ხელმძღვანელობის შეცდომების წყალობით, რომელიც ადრეც და ახლაც მტერს საკუთარ ძალებს ფრონტალური ომითა და პასიური თავდაცვით უპირისპირებდა. მტერი კი ელოდებოდა სწორედ ამას — ანუ საბერძნეთის დემოკრატიული არმიის მიჯაჭვას რამდენიმე პუნქტზე და იქვე განადგურებას თავისი ჭარბი ადამიანური და იარაღის რესურსებით.

საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობის ამ უხეში შეცდომით სარგებლობის შემდეგ მონარქისტ-ფაშისტებმა საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას ჩამოაშორეს ხალხი, საბერძნეთის კომუნისტური პარტია თავისი მშოლიური დაბალი ფენების გარეშე დატოვეს. მონარქისტ-ფაშისტებმა ტერორითა და მკვლელობებით გაასახლეს მოსახლეობა ყველა იმ ზონიდან, სადაც განლაგებული იყო საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ყველაზე სიცოცხლისუნარიანი ნაწილები, თანაც არა თავდასხმის, არამედ თავდაცვისთვის. ეს საბედისწერო შეცდომად მიგვაჩნია. ფაშიზმი ჩვენთანაც, ეროვნულ-გამათავისუფლებ-

ლი ბრძოლის დროს, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — ანადგურებდა მოსახლეობას, წვავდა მთელ რაიონებს, მაგრამ ხალხი მავთულხლართებით შემოღობილ ბანაკებში წასვლის მაგივრად მთებში გაიხიზნა, იბრძოლა, კვლავ თავის ქოხს დაუბრუნდა და იქედან ფეხი აღარ მოუცვლია, იმიტომ რომ ჩვენი პარტია მას ბრძოლას და გამძლეობას ასწავლიდა. ჩვენი ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმია არასდროს მოწყვეტია ხალხს, იმიტომ რომ თავად ჩვენს პარტიას გააჩნდა მტკიცე დასაყრდენი ხალხში. ჩვენი აზრით, სწორედ იმიტომ არ ჰქონდა საბერძნეთის კომუნისტურ პარტიას მტკიცე დასაყრდენი ხალხში, რომ მტერმა მოახერხა ბერძენი პარტიზანების გადამხმარ მთებში გამომწყვდევა. აი, რატომ ვთქვი, რომ საბერძნეთის კომუნისტურმა პარტიამ საკუთარი ხელით ჩამოაშორა თავისივე საფუძველი — ხალხი — საკუთარ თავსაც და დემოკრატიულ არმიასაც.

დასასრულს ამხანაგ სტალინს ჩამოვუთვალე ის საშიშროებები, რომლებიც ალბანეთისთვის გარე მტრების მხრიდან არსებობდა.

მან ყურადღებით მომისმინა და ჩემს ნაამბობზე საკუთარი აზრი გამოთქვა:

— ბერძენი ხალხის ბრძოლა, — დააკონკრეტა მან, — ყოველთვის სამართლიან ბრძოლად მიგვაჩნდა და მთელი გულით ვუჭერდით მხარს. ნებისმიერ სახალხო ბრძოლაში მონაწილეობენ არა მარტო კომუნისტები, არამედ ხალხიც, და აუცილებელია, რომ კომუნისტები მის სათავეში იდგნენ. ცალდარისს საქმეები ცუდად მიუდის და თავის გადარჩენას ინგლისელ-ამერიკელების დახმარებით ცდილობს.

რაც შეეხება თქვენი მტრების გოდებას ალბანეთის დანაწევრების შესახებ, — განაგრძო მან, — ამის მიზანი თქვენი დაშინებაა, რამეთუ ამ მხრივ, ვფიქრობ, ამჟამად არავითარი საშიშროება არ არსებობს. და ამას მტრების „კეთილმოსურნეობა" კი არა, მთელი რიგი სხვა მიზეზები გააჩნია. პირველ რიგში ის, რომ ალბანეთი თავისუფალი და დამოუკიდებელი ქვეყანაა, სადაც ხალხმა ხელისუფლება ხელში ჩაიგდო და საკუთარი დამოუკიდებლობის დაცვას თავადვე მოახერხებს, ისევე როგორც მოახერხა მისი მოპოვება. მეორეც, თავად გარეშე მტრებს არ გააჩნიათ ერთიანი პოზიცია ალბანეთთან დაკავშირებით. არც ერთ მტერს არ სურს, რომ ალბანეთი მხოლოდ რომელიმე მათგანს ერგოს. თუ საბერძნეთს სურს, რომ ალბანეთი მისი იყოს, ეს არ აწყობს იტალიას ან იუგოსლავიას, და ეს უკანასკნელნი მაშინვე დაბრკოლებად იქცევიან, და ა.შ. მეორე მხრივ, — აღნიშნა ამხანაგმა სტალინმა, — ალბანეთის დამოუკიდებლობა აღიარა სამმა დიდმა სახელმწიფომ — საბჭოთა კავშირმა, ინგლისმა და ამერიკის შეერთებულმა შტატებმა. რა თქმა უნდა, შესაძლებელია ამ განცხადების დარღვევაც, თუმცა ეს არც ისე ადვილია. აქედან გამომდინარე, რაც არ უნდა იყოს, ალბანეთის დამოუკიდებლობა დღესდღეობით დაცულია.

ამხანაგმა სტალინმა რამდენჯერმე გაიმეორა, რომ თუ ალბანეთის მთავრობა წინდახედულ, გონივრულ და ჭკვიანურ პოლიტიკას გაატარებს, მას საქმეები კარგად წაუვა.

შემდეგ ამხანაგმა სტალინმა მირჩია:

— უნდა განიხილოთ იტალიასთან ურთიერთობათა დამყარების საკითხი, რამეთუ იგი თქვენი მეზობელი სახელმწიფოა;

თუმცა წინდაწინ ყველა ზომა უნდა მიიღოთ იტალიელი ფაშისტების საქმიანობის წინააღმდეგ.

შემდეგ შეეხო ჩვენი ქვეყნის საერთაშორისო ასპარეზზე აღიარების საკითხს და მკითხა:

— კიდევ რომელი ქვეყანა ეძებს თქვენთან დიპლომატიური კავშირის დამყარების შესაძლებლობას? როგორი ურთიერთობა გაქვთ ფრანგებთან?

— ფრანგებთან, — განვმარტე მე, — დიპლომატიური ურთიერთობა დამყარებული გვაქვს. მათ წარმომადგენლობა გააჩნიათ ტირანაში, ჩვენ კი — პარიზში.

— აშშ-თან და ინგლისთან?

— მათთან დიპლომატიური კავშირები არ გაგვაჩნია, — მივუგე მას. — ამერიკის შეერთებულმა შტატებმა ჯერ კიდევ 1945 წელს წამოგვიყენა ასეთი ურთიერთობების დასამყარებლად აუცილებელ პირობად ჩვენი მხრიდან ყველა იმ ხელშეკრულების აღიარება, რომლებიც მათ ზოგუს ანტიხალხურ მთავრობასთან ჰქონდათ გაფორმებული. ამ ხელშეკრულებებს უკანონოდ მივიჩნევთ, რამეთუ ისინი კაბალურ ხასიათს ატარებენ, და ყოველივე ეს დაწვრილებით ჩამოაყალიბა პერმეტის ყრილობამ[14]. ინგლისელებს კი, — განვაგრძე საუბარი, — ჩვენს ნავსად-

14. I ანტიფაშისტური ეროვნულ-გამათავისუფლებელი ყრილობა გათავისუფლებულ ქალაქ პერმეტში 1944 წლის 24-28 მაისს გაიმართა და ალბანეთის ახალ, სახალხო-დემოკრატიულ, სახელმწიფოს ჩაუყარა საფუძველი. კერძოდ, ყრილობამ „დაადგინა ზოგუს მთავრობის მიერ უცხო სახელმწიფოებთან გაფორმებული ყველა ადრინდელი პოლიტიკური და ეკონომიკური ხელშეკრულების გაუქმება, ვინაიდან ისინი ალბანელი ხალხის ინტერესებს ეწინააღმდეგებოდა“.

გურებში სამხედრო ბაზების განლაგება სურთ ჩვენი აღიარების სანაცვლოდ. ისინი კარგა ხანია, ამ მიზნის მიღწევას ცდილობენ.

უკვე გავანადგურეთ ნაცისტური არმიის შენაერთები და თითქმის მთელი ჩვენი ქვეყანა გავათავისუფლეთ, ინგლისელები კი ჩვენთან არსებული თავიანთი ზოგიერთი სამხედრო მისიების მეშვეობით და ანტიფაშისტურ ომში ვითომდა ჩვენი მოკავშირის ნიღაბს ამოფარებულები, დაჟინებით მოითხოვდნენ, რომ მათ, როგორც „მოკავშირეებს", მონაწილეობა მიეღოთ ჩვენს მიერ ჩატარებულ ოპერაციაში ერთი გერმანული გარნიზონის გასანადგურებლად, რომელიც განლაგებული იყო ჩვენს პორტ სარანდეში. მათი წინადადება იმ პირობით მივიღეთ, რომ ოპერაციის დამთავრებისთანავე თავიანთი ჩამოსვლის ადგილს — ანუ ზღვას — დაუბრუნებოდნენ. ოპერაცია დასრულდა, ინგლისელები კი არათუ ჩვენთან დარჩენას, არამედ ქვეყნის შიგნით შეღწევასაც შეეცადნენ.

ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმიის გენერალურმა შტაბმა მათ ულტიმატუმი წაუყენა იმ მოთხოვნით, რომ დაუყოვნებლივ დაეტოვებინათ ჩვენი ტერიტორია, წინააღმდეგ შემთხვევაში მათ ზღვაში ბრძოლით განდევნიდნენ. ჩვენი ულტიმატუმის შემდეგ ინგლისელები ჩასხდნენ თავიანთ გემებში და საბერძნეთს დაუბრუნდნენ. თუმცა საკუთარ ზრახვებზე ხელი არ აუღიათ.

— მთავარია ისე მოიქცეთ, როგორც ეს თქვენი ქვეყნისთვის ხელსაყრელი იქნება, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — და განაგრძო:

— რაც შეეხება ბაზებს, რომელიც ინგლისელებს უნდათ, რომ თქვენს პორტებში ჰქონდეთ, არასდროს არ დაუშვათ მათი განლაგება. თქვენი პორტები ყოველთვის კარგად უნდა დაიცვათ.

— მათ არასდროს და არავის არ მივცემთ!, — ვუთხარი მას, — თუ დაგვჭირდა, თავსაც გავწირავთ, მაგრამ ხელში არავის ჩავუგდებთ.

— მოუარეთ მათ და ერიდეთ თავის გაწირვას, — გვითხრა ამხანაგმა სტალინმა ღიმილით. — ამ საქმეში დიპლომატიაა საჭირო.

შემდეგ წამოდგა, სათითაოდ ხელი ჩამოგვართვა და წავიდა.

რამდენიმე დღის შემდეგ კვლავ შევხვდით ერთმანეთს ჩვენი დელეგაციის საპატივსაცემოდ კრემლში გამართულ ვახშამზე. ამხანაგი სტალინი, მე და ყველა დანარჩენები ერთ მაგიდას მივუსხედით. ამ ვახშამზეც აგვაღელვა სტალინის ღრმა სიყვარულმა ჩვენი ქვეყნისა და ჩვენი ხალხის მიმართ, მისმა სურვილმა, რაც შეიძლება მეტი გაეგო ჩვენი ხალხის ისტორიის, კულტურის, ენისა და ადათ-წესების შესახებ.

მან საუბარი იმით დაიწყო, რომ რამდენიმე ალბანური სიტყვის თაობაზე მკითხა:

— მინდოდა მომესმინა, — თქვა მან, — თუ როგორ ჟღერს ალბანურად სიტყვები: **ხალხი, ადამიანი, პური, საჩუქარი, ცოლი, ქმარი, მიწა?!**

ალბანურ ენაზე ამ სიტყვების წარმოთქმა დავიწყე, ის კი დიდი ყურადღებით მისმენდა. მახსოვს, თუ როგორ შეიქმნა ერთი სიტყვის ირგვლივ მხიარული ვითარება. მან მკითხა, თუ როგორ გამოითქმებოდა ალბანურად სიტყვა „საჩუქარი“.

— ფეშქეშ, — მივუგე მე.

— არა, — თქმა მან, — არა! „ფეშქეშ" ალბანურად კი არა თურქულადაა, და გაეცინა. ძალიან გულწრფელად იცინოდა, ღიად და მთელი სულითა და გულით.

ჩემს მიერ ალბანურად წარმოთქმული სიტყვების შემდეგ ამხანაგმა სტალინმა მითხრა:

— თქვენი ენა უძველესი ენაა და ზეპირსიტყვაობით თაობიდან თაობას გადაეცემოდა. და ეს ფაქტი თქვენი ხალხის სიმტკიცესა და იმ დიად ძალაზე მოწმობს, რომლის წყალობითაც ვერ მოახერხეს მისი ასიმილირება და მან ყველანაირ ქარიშხალს გაუძლო.

ამ პრობლემებთან დაკავშირებით მან მკითხა:

— როგორია ალბანელი ხალხის ეთნიკური შემადგენლობა? არსებობენ თუ არა სერბიული და ხორვატიული უმცირესობები ალბანეთში?

— ჩვენი ხალხის უმეტესობა, ვუპასუხე მას, — ეთნიკური ალბანელია, თუმცა ჩვენთან არსებობს ბერძნული ეროვნული უმცირესობაც (დაახლოებით 28000 ადამიანი), მცირე რაოდენობით არიან მაკედონიელები (სულ ხუთი პატარა სოფელი), სერბები და ხორვატები კი ჩვენთან არ ცხოვრობენ.

— რამდენი სარწმუნოებაა ალბანეთში, — მკითხა ამხანაგმა სტალინმა, — და რა ენაზე ლაპარაკობენ თქვენთან?

— ალბანეთში, — ვუპასუხე მე, — სამი რელიგიაა: მუსულმანური, მართლმადიდებლური და კათოლიკური. სამივე სარწმუნეობის მიმდევრები ერთ ეროვნებას ეკუთვნიან — ალბანელებს, რის გამოც მათი ერთადერთი სალაპარაკო ენა ალბანუ-

რია, ბერძნული ეროვნული უმცირესობის გამოკლებით, რომლებიც თავის ენაზე ლაპარაკობენ.

სანამ ვლაპარაკობდი, სტალინი დროდადრო ჩიბუხს თუთუნით ავსებდა. შევნიშნე, რომ რაიმე განსაკუთრებულ თამბაქოს არ ხმარობდა, არამედ იღებდა სიგარეტ „ყაზბეგს“, აქუცმაცებდა, აცლიდა ქაღალდს და თუთუნს ჩიბუხში დებდა. ჩემი პასუხის მოსმენის შემდეგ მითხრა:

— განსაკუთრებული ერი ხართ, მსგავსად სპარსელებისა და არაბებისა, რომლებსაც თურქებთან ერთად ერთი რელიგია გააჩნიათ. თქვენი წინაპრები ჯერ კიდევ რომაელებამდე და თურქებამდე არსებობდნენ. რელიგიას ეროვნებასთან და სახელმწიფოს ქვეშევრდომობასთან არავითარი კავშირი არა აქვს.

საუბრისას მან მკითხა:

— თქვენ, ამხანაგო ენვერ, ღორის ხორცს თუ ჭამთ?

— კი, — ვუპასუხე მე.

— მუსულმანური რელიგია უკრძალავს ამის გაკეთებას თავის მიმდევრებს, — თქვა მან, — თუმცა ეს უკვე დრომოჭმული ადათია. მიუხედავად ამისა, — განაგრძო მან, — სარწმუნოების საკითხი ყოველთვის მხედველობაში უნდა გქონდეთ და არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება ხალხის რელიგიური გრძნობების უგულებელყოფა. ამ გრძნობებს საუკუნეების განმავლობაში უნერგავდნენ და ამ მხრივ ძალიან ფრთხილად უნდა იმოქმედოთ, რამეთუ ეს საკითხი აუცილებელია ხალხის შეკრულობისა და ერთიანობისათვის.

ვახშამმა ძალზე თბილ და ამხანაგურ ვითარებაში ჩაიარა. ამხანაგმა სტალინმა ადღეგრძელა ალბანეთის და საბჭოთა არ-

მიები და ისევ ბერძენი ხალხის გმირულ ბრძოლაზე გადავიდა. დიდი სიმპათიით მოიხსენია მამაცი და თავისუფლებისმოყვარე ბერძენი ხალხი, მათი გმირობები, ტანჯვა და სისხლი, რომელიც გაიღო თავის სამართლიან ბრძოლაში.

— ჩვენ, ყველა რევოლუციონერი და ყველა ერი მხარს ვუჭერთ ბერძენი ერის სამართლიან ბრძოლას, მის მოთხოვნებს თავისუფლებისა და დემოკრატიის შესახებ. ყოველთვის გავუწევთ იდეოლოგიურ და პოლიტიკურ დახმარებას, — თქვა კერძოდ ამხანაგმა სტალინმა. — თქვენ, ვინც საბერძნეთს ესაზღვრებით, — განაგრძო მან, — განსაკუთრებული ყურადღება და წინდახედულობა უნდა გამოიჩინოთ მონარქისტ-ფაშისტების მიერ თქვენი ქვეყნის წინააღმდეგ მოწყობილი ყველა შესაძლო პროვოკაციის მოსაგერიებლად.

ვახშმობისას თითოეული ამხანაგის სადღეგრძელო ცალცალკე შეისვა. შეისვა ასევე იმარ ნიშანის[15] სადღეგრძელოც.

მოლოტოვი დროდადრო ჭიქას სწევდა და მეტი სმისკენ მაქეზებდა, თუმცა როცა შეხედა, რომ მის სურვილს ვერ ვაკმაყოფილებდი, მკითხა:

— რატომ ასე ცოტა?! გუშინ ხომ თქვენ უფრო მეტი დალიეთ!

— გუშინ კი! მაგრამ ეს მხოლოდ გუშინ იყო, — ვუთხარი ღიმილით.

მოლოტოვი მაშინვე ამხანაგ სტალინს მიუბრუნდა:

— გუშინ, — უთხრა მას, — მე და ამხანაგი ენვერი ვიშინსკისთან ვიმყოფებოდით. ცნობა მივიღეთ, რომ გუშინ, 31

15. იმარ ნიშანი — იმ პერიოდში ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის სახალხო კრების პრეზიდიუმის თავმჯდომარე.

მარტს, ენვერ ხოჯას ტირანაში ვაჟიშვილი შეეძინა. სიხარულით ცოტა მეტიც კი დავლიეთ.

— გილოცავთ! — მითხრა მაშინვე სტალინმა და ჭიქა ასწია. — მოდით ახალშობილისა და თქვენი მეუღლის სადღეგრძელო შევსვათ.

მადლობა გადავუხადე ამხანაგ სტალინს, ვუსურვე ჯანმრთელობა და დიდხანს სიცოცხლე ბოლშევიკური პარტიისა და საბჭოთა სახელმწიფოს საკეთილდღეოდ, რევოლუციისა და მარქსიზმ-ლენინიზმის საკეთილდღეოდ.

ასე გავატარეთ რამდენიმე საათი ამ თბილ, გულისხმიერ და ოჯახურ ვითარებაში. მეც და ჩვენს მეგობარებსაც ღრმად აღგვებეჭდა მეხსიერებაში სტალინის ქცევა და პირადი თვისებები — ადამიანისა, რომლის სახელი და საქმეები შიშის ზარს სცემდა მტრებს — იმპერიალისტებს, ფაშისტებს, ტროცკისტებსა და ყველა ჯურის რეაქციონეს, მაშინ როცა კომუნისტებს, პროლეტარებსა და ხალხებს სიხარულსა და აღფრთოვანებას აღუძრავდა, ძალებს მატებდა და მომავლის რწმენას უღვივებდა.

მთელი ვახშმობის განავლობაში იგი ძალიან კარგ ხასიათზე იყო, ბევრს იცინოდა, ძალდაუტანებელი საუბრებისას დიდ ყურადღებას იჩენდა და ცდილობდა, რომ დამსწე საზოგადოებას თავი შინაურულად ეგრძნო. დაახლოებით 23 საათზე სტალინმა შემოგვთავაზა:

— ყავა ხომ არ დაგველია?

ყველანი ავდექით და მეზობელ დარბაზში გადავინაცვლეთ. ყავის მოტანამდე ორი საბჭოთა მეგობარი ჯაფერ სპახიუს სმას აძალებდა. ჯაფერი არ ნებდებოდა და რაღაცას ეუბნებოდა. მუ-

დამ ყურადღებიანმა სტალინმა შენიშნა ეს და საბჭოთა ამხანაგებს ხუმრობით მიმართა:

— აი ეს კი ცუდი საქციელია! თქვენ და ჩვენი სტუმარი უთანასწორო მდგომარეობაში ხართ. ორი ერთის წინააღმდეგ!

ყველას გაგვეცინა და საუბარი ისე განვაგრძეთ, თითქოს ვიწრო ოჯახურ წრეში ვყოფილიყავით.

— ამხანაგებო, — თქვა მან, — ახლა კინოს საყურებლად გეპატიჟებით.

ყველანი წამოვდექით და სტალინი კრემლის კინოდარბაზისკენ გაგვიძღვა, სადაც ფილმები ჩვენი დელეგაციისთვის თავადვე შეგვირჩია. ეს იყო რამდენიმე ფერადი დოკუმენტური ფილმი, რომლებიც საბჭოთა კავშირის სხვადასხვა რაიონებს ასახავდნენ, მაგალითად, ფილმი „შორეული საპატარძლო“.

სტალინთან ჩვენი მეორე ვიზიტიც სწორედ აქ მთავრდება.

## მესამე შეხვედრა

**1949 წლის ნოემბერი.**

**ხუთსაათიანი შეხვედრა სოხუმში. საუბარი პირისპირ ამხანაგ სტალინთან. კიდევ ერთხელ ბერძნული საკითხის შესახებ. იუგოსლავიის მდგომარეობის შესახებ ტიტოს ღალატის შემდეგ. კოსოვოსა და იუგოსლავიის იმ რაიონების შესახებ, რომლებშიც ალბანელები ცხოვრობენ. „ალბანეთზე თავდასხმა ადვილი საქმე არაა“. „თუ ალბანეთი შიგნიდან ძლიერი იქნება, ვერავითარი გარე საშიშროება ვერ შეაშინებს“. დაუვიწყარი ვახშამი. კიდევ ერთხელ ალბანეთის ეკონომიკური და კულტურული განვითარების შესახებ. დამოკიდებულება რელიგიისა და სასულიერო პირებისადმი. „ვატიკანი — ესაა რეაქციის ცენტრი, იარაღი მსოფლიო რეაქციისა და კაპიტალის ხელში“.**

1949 წლის ნოემბერში მოსკოვში მესამედ გავემგზავრე. საბჭოთა კავშირში ჩასვლამდე ცოტა ხნით ბუდაპეშტში შევჩერდი, სადაც შევხვდი რაკოშის, რომელმაც ძალზე გულთბილად მიმიღო და დაინტერესდა ალბანეთის ეკონომიკური მდგომარეობით, ტიტოელთა მტრული საქმიანობით და საბერძნეთის დემოკრატიული ძალების ბრძოლით. ჩვენმა საუბარმა ამხანაგურ ატმოსფეროში ჩაიარა, მრავალი აზრი გავცვალეთ და, რამდენადაც მახსოვს, მან უნგრეთში მიმდინარე პროცესების საქმის ყურში ჩამაყენა.

მოსკოვში ჩასვლამდე კიევში შევჩერდი. იქ განსაკუთრებით კარგი შეხვედრა გაგვიმართეს.

მოსკოვში ჩემს დასახვედრად მოვიდნენ ლავრენტიევი, მარშალი სოკოლოვსკი, ორლოვი და სხვა სამხედრო და სამოქალაქო პირები. შემდეგ შევხვდი მალენკოვს, რომელთანაც პირველი მოკლე საუბარი გავმართე.

მალენკოვმა მითხრა, რომ თუ სურვილი და შესაძლებლობა მექნებოდა, შემეძლო ჩამომეწერა ის საკითხები, რომელთა წამოჭრასაც მოლაპარაკებების დროს ვაპირებდი, რათა მას გაადვილებოდა ამხანაგ სტალინისთვის მათი გადაცემა.

— შემდეგ, — თქვა მან, — დაველოდოთ პასუხს ამხანაგი სტალინისგან და ამისდა მიხედვით, ამხანაგო ენვერ, ან სოხუმში გაემგზავრებით, სადაც იგი დასასვენებლად იმყოფება, და პირადად დაელაპარაკებით, ანდაც საბჭოთა მთავრობის რომელიმე სხვა წევრთან გამართავთ მოლაპარაკებას, ვისაც იოსებ ბესარიონის ძე მისცემს რეკომენდაციას.

საღამოს ის საკითხები ჩამოვწერე, რომელთა წამოჭრასაც მოლაპარაკების დროს ვაპირებდი, და მალენკოვს გადავეცი.

მათთან გაცნობის შემდეგ სტალინმა მთხოვა, რომ მოსალაპარაკებლად მასთან სოხუმში ჩავსულიყავი. ასეც მოვიქეცით.

სტალინს იმ სახლის ბაღში შევხვდი, სადაც იგი ისვენებდა; დიდებული ბაღი იყო, ხილით, ხეებითა და ხეივნის ორივე მხარეს ნაირფერი ყვავილებით მორთული. იგი შორიდანვე შევნიშნე, ნელი ნაბიჯით მიდიოდა და ოდნავ წინ იყო გადახრილი, ხელები კი უკან შემოეწყო.

როგორც ყოველთვის, ძალიან გულთბილად მიმიღო და ჩემთან სრულიად ამხანაგურად იქცეოდა. იგი ძალიან კარგად გამოიყურებოდა.

— მთელი დღეა ვსეირნობ, — მითხრა მან, — და მხოლოდ ჭამის დროს მხედავს სახლი.

გამეხარდა, რომ კვლავ მომიწია მასთან შეხვედრა, და რომ იგი ასე კარგად გამოიყურებოდა, და მივესალმე:

— გისურვებთ, რომ კიდევ ასი წელი იცოცხლოთ, ამხანაგო სტალინ!

— ასი? — წარმოთქვა თვალების მოჭუტვით და ჩაიცინა. — ეს ცოტაა. ჩვენთან, საქართველოში, 145 წლის მოხუცებიც გვყავს, რომლებიც მშვენივრად გრძნობენ თავს.

— კიდევ ასი წელი, ამხანაგო სტალინ, ასეთი სალამი სჩვევია ჩვენს ხალხს, კიდევ დამატებითი ასი წელი! — ვუთხარი მე.

— ასე უფრო კარგი იქნება! — მითხრა გამხნევებით. — ასე უფრო კარგი იქნება და ამაზე თანახმა ვარ!

გვარიანად გადავიხარხარეთ.

მლაპარაკება, რომელშიც მხოლოდ ამხანაგი სტალინი და მე ვმონაწილეობდით (და ჩვენი თარჯიმანი სტერიო დიოგორეცი), აივანზე გაიმართა. მოსკოვის დროით საღამოს 9 საათი იყო. სტალინს კეპი ეხურა, ყავისფერი ყელსახვევი ჰქონდა შემოხვეული და ასევე ყავისფერი შალის სამოსელი ეცვა.

მოლაპარაკების დაწყებამდე თავაზიანად მოვიხადე შლაპა და საკიდელზე ჩამოვკიდე, მაგრამ მან მითხრა:

— არ მოიხადო, გეხუროს.

შევეწინააღმდეგე, მაგრამ თავისი გაიტანა, ვინაიდან შიშობდა, არ გავციეებულიყავი სინესტის გამო და თავის გამცილებელს სთხოვა, ჩემთვის იგი უკან მოეტანა.

ამ დაუვიწყარი შეხვედრის დროს ამხანაგ სტალინთან ერთად რამდენიმე საკითხი განვიხილეთ.

სხვა საკითხებთან ერთად ჩამოვუყალიბე საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელძღვანელი ამხანაგების მცდარი პოზიციების ირგვლივ არსებული ჩვენი შეხედულებები და მათი უსაფუძვლო ბრალდებები ჩვენს მიმართ. კერძოდ, ვუთხარი, რომ ჩვენი პარტიის ცენტრალურ კომიტეტს ყოველთვის მჭიდრო კავშირები ჰქონდა საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ცენტრალურ კომიტეტთან, და რომ ჩვენი პარტია და ჩვენი ხალხი ყოველთვის ღიად უჭერდა მხარს ბერძენი ხალხის სამართლიან და გმირულ ბრძოლას თავისუფლებისა და დემოკრატიისათვის უცხოური — ინგლისურ-ამერიკული — ჩარევის წინააღმდეგ. ბერძენ ამხანაგებთან გარმორჩეული კავშირების არსებობის ფარგლებში, განსაკუთრებით 1949 წელს, ვამჩნევდით ხარვეზებსაც საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობის მუშაობაში, და ეს შეხედულებები არაერთხელ ჩამოვუყალიბეთ მათ ღიად, ამხანაგური და ჯანსაღი ინტერნაციონალისტური სულისკვეთებით. ჩვენ კიდევ ერთხელ განვუმარტეთ მათ ჩვენი შეხედულებები იმ დარტყმების შემდეგ, რომლებიც საბერძნეთის დემოკრატიულმა ძალებმა ვიცაში და გრამოზაში იწვნიეს. თუმცა ამჯერად საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელმა ამხანაგებმა არა მარტო მცდარად მიიჩნიეს ჩვენი ამხანაგური შენიშვნები, არამედ განაწყენდნენ და იქამ-

დეც კი მივიდნენ, რომ თავიანთი პოლიტბიუროდან ჩვენი პარტიის პოლიტბიუროში გამოგზავნილ წერილში ჩვენს ხელმძღვანელ ამხანაგებს „ტროცკისტები“ და „ტიტოელები“ უწოდეს ჩვენი შეხედულებების გამო იმ ხაზზე, რომელსაც ბერძენი ხელმძღვანელები თავიანთი ბრძოლის დროს ატარებდნენ.

— ჩვენმა პოლიტბიურომ, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — გააანალიზა საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის წერილი, რომელსაც ხელს აწერდა ნიკოს ზაქარიადისი, და იმ დასკვნამდე მივიდა, რომ ზაქარიადისის ჯგუფმა თავისი მცდარი შეხედულებებითა და პოზიციებით არათუ ძლიერად ავნო საბერძნეთის კომუნისტური პარტიის მიერ ჰიტლერელებთან გამართული ომის შემდეგ მიღებულ ახალ ხაზს, არამედ ცდილობს საკუთარი პასუხისმგებლობის სხვებზე გადატანას ამ ხაზისთვის ძირის გამოთხრის საქმეში.

— როდის გაიცანით ზაქარიადისი? — მკითხა სტალინმა.

ჩემი პასუხის შემდეგ მომართა:

— ამხანაგ ზაქარიადისს ცუდი არაფერი უთქვამს ჩვენი ამხანაგებისთვის თქვენზე, ალბანელებზე, — და ამ დროს გახსნა საბერძნეთის კომუნისტური პარტიის პოლიტბიუროს მიერ ალბანეთის შრომის პარტიის პოლიტბიუროსადმი გაგზავნილი წერილი და თავისთვის ჩაიკითხა. შემდეგ შემომხედა და დასძინა:

— აქ ვერ ვხედავ ბრალდებებს, რომლებზედაც თქვენ ისაუბრეთ, და მხოლოდ იმას ვკითხულობ, რომ ისინი თქვენ მხოლოდ რამდენიმე ტექნიკურ საკითხში ხელშეშლას გაბრალებენ.

— ჩემს მიერ ნახსენები ბრალდებები, — მივუგე ამხანაგ სტალინს, — თავდაპირველად ზეპირ ხასიათს ატარებდა, შემდეგ კი წერილობითს, რაც მის უკანასკნელ წერილში აისახა. ამ

წერილის ასლი და ჩვენი პასუხი თქვენც გადმოგეცით ელჩის, ჩუვახინის, მეშვეობით.

სტალინს არ ჰქონდა ეს წერილები წაკითხული და მათი შედგენის თარიღების გაცნობის შემდეგ ბრძანება გასცა, რომ ისინი მისთვის მოეძებნათ. ცოტა ხნის შემდეგ ისინი უკვე ჩვენთან მოიტანეს. სტალინმა წერილები ჩაიკითხა და მითხრა:

— დასასვენებლად ვიყავი და ეს მასალები წაკითხული არ მქონდა. თქვენი დანარჩენი წერილები კი უკლებლივ მქონდა წაკითხული.

ბერძნებმა თქვენთან საუბრისა და შეთანხმების მიღწევის სურვილი გამოთქვეს, — დასძინა მან.

— ბერძენი ამხანაგების მიმართ გამოთქმულ ჩვენს კრიტიკულ შენიშვნებში, — მივმართე ამხანაგ სტალინს, — ყოველთვის გულწრფელი და ამხანაგური მიზნებიდან ამოვდიოდით და ამას ჩვენს ინტერნაციონალისტურ ვალად ვთვლიდით, იმისგან დამოუკიდებლად, მოეწონებოდათ ჩვენი აზრები თუ არა. ყოველთვის გვსურდა და ვიღწვოდით იმისთვის, რომ ეს საკითხები ბერძენ ამხანაგებთან ერთად ამხანაგური და ჯანსაღი კომუნისტური სულისკვეთებით გადაგვეჭრა, მაგრამ ისინი არათუ ასეთივე ურთიერთგაგების სულისკვეთებით მოქმედებდნენ, არამედ ჩვენ და სხვებს ბრალდებებსაც კი გვიყენებენ. ასეთი შეხედულებები და ასეთი ქმედებები ჩვენთვის მიუღებელია, — ვუთხარი მას, — და დავაყოლე, რომ ამხანაგ ზაქარიადისს მხედველობაში უნდა ჰქონდეს და არასდროს დაავიწყდეს, რომ ჩვენი პარტიის, ჩვენი ხალხისა და ჩვენი სამშობლოს საქმეებზე ჩვენვე ვაგებთ პასუხს ალბანელი ხალხის წინაშე, ისევე

როგორც თავად ის აგებს პასუხს თავისი პარტიისა და თავისი ხალხის წინაშე.

ამხანაგმა სტალინმა ყურადღებით მომისმინა და მკითხა:

— თუ არსებობენ კიდევ ის ბერძენი დემოკრატები, რომლებმაც თავი დროებით ალბანეთს შეაფარეს? რას აპირებთ მომავალში?

ამ საკითხებთან დაკავშირებით ამხანაგ სტალინს ჩვენი პოზიცია დაწვრილებით გავაცანი. კერძოდ, ვუთხარი, რომ იმპერიალისტები, მონარქისტ-ფაშისტები და რეაქცია უკვე დიდი ხანია ათას რამეს გვაბრალებენ, ავრცელებენ ცილისწამებას, რომ თითქოს „დამნაშავეები ვართ იმაში, რაც საბერძნეთში ხდება", თითქოს საბერძნეთის საშინაო საქმეებში ვერევით, და ა.შ. არადა მთელი მსოფლიოსთვისაა ცნობილი, რომ საბარძნეთის საშინაო საქმეებში არასდროს ვერეოდით და არც არასდროს ჩავერევით.

რაც შეეხება მხარდაჭერას, რომელსაც ბერძენ ხალხს ვუწევთ თავიანთ ბრძოლაში, იგი კანონიერ უფლებად და ვალად მიგვაჩნია, რომელიც ნებისმიერმა ერმა უნდა გააკეთოს მოძმე ქვეყნის სამართლიან ბრძოლასთან მიმართებაში. მაგრამ იმის გამო, რომ საბერძნეთის მოსაზღვრე ქვეყანა ვართ, მონარქისტ-ფაშისტების მიერ დაჭრილმა, დატერორებულმა და გაწვალებულმა უამრავმა უდანაშაულო ბერძენმა მამაკაცმა, ქალმა და ბავშვმა ჩვენი საზღვარი ლტოლვილის სტატუსით გადმოკვეთა. ყველა მათგანს სწორად და ფრთხილად მოვექეცით: დავეხმარეთ, შევიფარეთ და თავი მოვუყარეთ საზღვრებიდან საკმარისად დაშორებულ გარკვეულ ცენტრებში.

ამ საკითხის შემდგომი განხილვისას ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ ამ ლტოლვილების შემოსვლამ დიდი და სერიოზული პრობლემები შეგვიქმნა, და ვზრუნავდით იმაზე, რომ ჩვენი ჰუმანური ვალის შესრულებასთან ერთად არავისთვის მიგვეცა იმის საბაბი, რომ ბერძენი ლტოლვილი დემოკრატების ჩვენს მიწაზე ყოფნას ბერძენი მმართველების ანტიალბანური ფსიქოზი გამოეწვია. ეს გახდა ერთ-ერთი ძირითადი მიზეზი იმისა, რომ კეთილგანწყობით შევხვდით ამხანაგ ზაქარიადისისა და თავად ბერძენი ლტოლვილების თხოვნას ალბანეთიდან მათი სხვა ქვეყნებში გადასახლებით თაობაზე. ამჟამად, — დავძინე მე, — საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელი ამხანაგების ჩვენდამი არასწორი დამოკიდებულებისა და ჩვენს მიმართ წამოყენებული მძიმე ბრალდებების ფონზე, ჩვენი პოლიტბიურო თვლის, რომ იმ მცირერიცხოვან ბერძენთა წასვლაც, რომლებიც ჩვენს ქვეყანაში იმყოფებიან, კიდევ უფრო გადაუდებელი საქმე გახდა. ვუთხარი მას, რომ არა მარტო დემოკრატებმა — სამხედროებმა, არამედ ბერძენმა ხელმძღვანელებმაც, რომლებსაც უკანასკნელ პერიოდში ალბანეთში თავშესაფარი მიეცათ, ჩვენი ქვეყანა უნდა დატოვონ.

საბერძნეთის პრობლემაზე ჩვენი შეხედულებების შემდგომი განხილვისას ამხანაგ სტალინს ვუთხარი ბერძენი ამხანაგების იმ შეცდომების შესახებაც, როგორიცაა მათი მხრიდან არასაკმარისად ჯეროვნად შეფასება მთელი ქვეყნის მასშტაბით გავრცელებული ხანგრძლივი ომისა და „რეგულარური არმიით" მხოლოდ „ფრონტალურ ომზე" დაყრდნობა; მათ მიერ პარტიზანულ შენაერთებში პოლიტკომისრების როლის ლიკვიდირება და ა.შ. სამხედრო სამსახურის მეთაურთა მცდარმა და წვრილ-

ბურჟუაზიულმა შეხედულებებმა, რომლებსაც არ სურდათ და ვერ იტანდნენ თავიანთ გვერდით პარტიის ერთგულ ადამიანებს, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — გამოიწვია ის, რომ საბერძნეთის დემოკრატიული არმიის სარდლობაში კომისრის როლი შესუსტებული და უკანა პლანზე გადაწეული აღმოჩნდა და თითქმის გაუქმდა კიდეც. ეს და სხვა ამგვარი შეცდომები გვაფიქრებინებს, რომ საბერძნეთის კომუნისტურ პარტიაში განხეთქილება, ოპორტუნიზმი და მოჩვენებითი თავმდაბლობაა გამეფებული, პარტიის ხელმძღვანელი როლი კი გაუფერულებულია.

ამხანაგმა სტალინმა ყურადღებით მომისმინა და მითხრა:

— თქვენს კვალდაკვალ, ჩვენც ვეთანხმებით ამხანაგ ზაქარიადისის თხოვნას იმის შესახებ, რომ დემოკრატმა ლტოლვილებმა ალბანეთი უნდა დატოვონ, უკვე დავინტერესდით და ხელიც შევუწყეთ იმას, რომ მათ იქ იპოვონ თავშესაფარი, სადაც ეს სურთ. ეს ჰუმანიზმის მოსაზრებიდან გამომდინარე გავაკეთეთ. ეგზომ დიდი რაოდენობით ადამიანებისთვის დახმარება ჩვენთვისაც გარკვეული ტვირთია, მაგრამ ისინი სადღაც აუცილებლად უნდა წავიდნენ, ვინაიდან ვერაფრით ვეღარ დარჩებიან საბერძნეთის მოსაზღვრე ქვეყანაში.

თქვენი დამოკიდებულება თქვენი ქვეყნის საზღვრებში გადმოსული დემოკრატი სმხედროების მიმართ, — დასძინა ამხანაგმა სტალინმა, — მართებულად მიმაჩნია. რაც შეეხება ალბანეთში დარჩენილ მათ იარაღს, ჩემი აზრით, თქვენ, ალბანელებმა, იგი თქვენთვის უნდა დაიტოვოთ, ვინაიდან ამას მთლიანად იმსახურებთ.

— როგორც ჩანს, — დაამატა ამხანაგმა სტალინმა, — საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელები სათანადოდ არ მიუდგნენ სიტუაციებს, ჯეროვნად არ შეაფასეს მტრის

ძალები და ფიქრობდნენ, რომ საქმე მხოლოდ ცალდარისთან ჰქონდათ და არა ინგლისელებთან და ამერიკელებთან. არსებობენ ადამიანები, რომლებიც ბერძენთა ამ ბოლოდროინდელი უკანდახევის გამო იმასაც ამბობენ, რომ არ უნდა დაეხიათ უკან, თუმცა მგონია, რომ მომხდარის შემდეგ დემოკრატ სამხედროებს უკან უნდა დაეხიათ, სხვანაირად ყველანი დაიღუპებოდნენ.

რაც შეეხება დანარჩენ საკითხებს, ბერძენი ამხანაგები ცდებიან. მათ არ შეეძლოთ რეგულარული არმიით ფრონტალური ომის წარმოება, რამეთუ ამისათვის არ გააჩნდათ არც შესაბამისად მომზადებული არმია და არც ვრცელი ტერიტორია. მათ გადააფასეს საკუთარი ძალები და შესაძლებლობები, მთლიანად ღიად მოქმედებდნენ და მტერს საკუთარი პოზიციებისა და საკუთარი არსენალის მთლიანად მხილების საშუალებას აძლევდნენ.

რაც არ უნდა იყოს, მგონია, რომ მაინც ბერძენ ამხანაგებთან უნდა მიაღწიოთ შეთანხმებას. ასეთია ჩემი აზრი. მათი მტკიცება, თითქოს თქვენ, ალბანელები, მათ ექცეოდით როგორც „ტროცკისტები" და „ტიტოელები", უსაფუძვლოა.

საღამოს სტალინმა მკითხა, სად და როდის ვფიქრობდი ბერძენ ხელმძღვანელებთან შეხვედრას, რათა ჩვენს შორის წარმოქმნილი პრინციპული უთანხმოებები გადაგვეჭრა.

— შეხვედრისთვის ნებისმიერ დროს ვართ მზად, — ვუპასუხე მე, — თუნდაც დამდეგი წლის იანვარში, შეხვედრა კი მოსკოვში გავმართოთ.

ამხანაგ სტალინთან საუბარი იმ მძიმე მგომარეობაზე განვაგრძეთ, რომელიც იუგოსლავიის კომუნისტურ პარტიაში შეიქმნა ტიტოს ღალატის შემდეგ, ვილაპარაკეთ იმ ანტიმარქსისტულ, ნაციონალისტურ და შოვინისტურ პოლიტიკაზე, რომელ-

საც ტიტოს ხროვა ატარებდა ალბანეთისა და სახალხო დემოკრატიის სხვა ქვეყნების მიმართ. განსაკუთრებით გავუსვი ხაზი კოსოვოსა და იუგოსლავიის სხვა რაიონების ალბანური მოსახლეობის მდგომარეობას.

— კოსოვოსთან და ალბანელებით დასახლებულ იუგოსლავიის სხვა რაიონებთან მიმართებაში გატარებული თავისი ხაზით, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — იუგოსლავიის კომუნისტურმა პარტიამ ანტიფაშისტური ბრძოლის პირველი დღეებიდან გათავისუფლების დამთავრებამდე და, მით უმეტეს, გათავისუფლების შემდეგ შოვინისტური და ნაციონალისტური პოზიცია დაიკავა და დღესაც ამას აგრძელებს. იუგოსლავიის კომუნისტური პარტია მტკიცე მარქსისტულ-ლენინისტურ პოზიციებზე რომ მდგარიყო, მას ჯერ კიდევ ანტიფაშისტური ბრძოლის პერიოდში უნდა მიექცია განსაკუთრებული ყურადღება იუგოსლავიის ალბანელი მოსახლეობისთვის, რამეთუ ლაპარაკი იყო მრავალრიცხოვან ეროვნულ უმცირესობაზე, რომელიც ზედ ალბანეთის საზღვართან ცხოვრობდა. ომის პირველ წლებში მიგვაჩნდა, რომ კოსოვოსა და იუგოსლავიის სხვა რაიონების მომავლის საკითხი ომის პერიოდში არ უნდა წამოგვეჭრა, და რომ კოსოვოსა და სხვა რაიონების ალბანელებს ფაშიზმის წინააღმდეგ იუგოსლავიის ფარგლებში უნდა ებრძოლათ, ომის შემდეგ კი ეს საკითხი უნდა გადაეჭრა ორ მოძმე პარტიას, სახალხო-დემოკრატიულ რეჟიმებს, რომლებიც ალბანეთსა და იუგოსლავიაში დამყარდებოდა, თავად იქაურ ალბანელ მოსახლეობას.

ძირითადი საკითხი იმაში მდგომარეობდა, რომ კოსოვოსა და იუგოსლავიის სხვა მხარეების ალბანელები დარწმუნებულები იყვნენ, რომ ფაშიზმის წინააღმდეგ იუგოსლავიის ხალხის

გვერდიგვერდ ბრძოლის გამო გამარჯვების მიღწევის შემდეგ თავისუფლები იქნებიოდნენ და მათ შეუქმნიდნენ პირობებს, რათა თავადვე განესაზღვრათ საკუთარი მომავალი, ანუ თავადვე განსაზღვრათ: ალბანეთს შეუერთდებოდა თუ იუგოსლავიის ფარგლებში დარჩებოდნენ განსაკუთრებული სტატუსის მქონე ეთნიკური ჯგუფის სტატუსით.

ამ საქმეში გატარებულმა სწორმა და პრინციპულმა პოლიტიკამ ხელი შეუწყო იმას, რომ ალბანელებით დასახლებული კოსოვოსა და იუგოსლავიის სხვა მხარეების მოსახლეობამ, გამძვინვარებული რეაქციისა და დემაგოგიური ფაშისტური პროპაგანდის მიუხედავად, მთელი თავისი ძალები დიადი ანტიფაშისტური ბრძოლისთვის მოიკრიბა. ჯერ კიდევ ომის დასაწყისში იუგოსლავიის მთავრობას გავაცანით ჩვენი აზრი იმის შესახებ, რომ მათ უნდა მოეხდინათ ალბანელი მოსახლეობის მობილიზება პატრიოტული სულისკვეთებით, მიეცათ მათთვის ალბანური დროშის ქონის უფლება იუგოსლავიის დროშასთან ერთად, ეფიქრათ ალბანელების კიდევ უფრო ფართო მონაწილეობაზე ახალი ხელისუფლების ორგანოებში, რომელიც ომის პერიოდში შეიქმნებოდა, შეენარჩუნებინათ და განევითარებინათ ალბანელებისთვის ალბანეთისადმი, — მათი სამშობლოსადმი, — უდიდესი სიყვარულის გრძნობა და ძმობის გრძნობა იუგოსლავიის ხალხთა სამართლიანი ბრძოლისადმი, დაემყარებინათ და განემტკიცებინათ მჭიდრო თანამშრომლობა კოსოვოს ალბანურ რაზმებსა და ჩვენი ქვეყნის ეროვნულ-გამათავისუფლებელ ბრძოლას შორის იმ პირობით, რომ კოსოვოსა და სხვა მხარეების რაზმები შეერთებულიყვნენ და იგოსლავიის ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმიის გენერალური შტაბის მეთაურო-

ბით ემოქმედათ, და ასე შემდეგ. თუმცა, როგორც ცხოვრებამ გვაჩვენა, — განვაგრძე ამხანაგ სტალინისთვის საკუთარი აზრების ჩამოყალიბება, — იუგოსლავიის მთავრობას ეს სამართლიანი და კანონიერი მოთხოვნილებები დიდად არ ეპიტნავებოდა, რის გამოც არა მარტო შენიღბულ განცხადებებს აკეთებდა პრინციპული ხასიათის საკითხებზე, არამედ ჩვენ და იმ იუგოსლავიელ ამხანაგებს, რომლებიც ჩვენს მოთხოვნებს სამართლიან მოთხოვნებად მიიჩნევდნენ, ტიტო „ნაციონალისტურ გადახრაშიც“ გვადანაშაულებდა.

კოსოვოსა და ალბანელებით დასახლებულ სხვა რაიონებში იუგოსლავიის ხელისუფლების შოვინისტური და ნაციონალისტური პოლიტიკა კიდევ უფრო გაძლიერდა ომის შემდეგ, მიუხედავად დემაგოგიისა და მათ მიერ მიღებული სანახევრო ზომებისა, როგორებიც იყო ტიტო-რანკოვიჩის ხროვის მიერ პირველ ხანებში რამდენიმე ალბანური სკოლის გახსნა.

და მაინც, ომისშემდგომ წლებში იუგოსლავიის კომუნისტურ პარტიას ჯერ კიდევ მოძმე პარტიად ვთვლიდით და ვიმედოვნებდით, რომ სათანადო მომენტში კოსოვოსა და სხვა ალბანური რაიონების საკითხები სწორად გადაიჭრებოდა.

გვეგონა, რომ ასეთი მომენტი დადგა იუგოსლავიასთან ხელშეკრულების[16] დადების შემდეგ და მაშინ ეს საკითხი ტიტოს ჩამოვუყალიბე. ტიტომ მკითხა, თუ რას ვფიქრობდი კოსოვოზე. „კოსოვო და ალბანელებით დასახლებული სხვა რაიონები ის ალბანუ-

16. ლაპარაკია ალბანეთის სახალხო რესპუბლიკასა და იუგოსლავიის ფედერაციულ სახალხო რესპუბლიკას შორის დადებულ ხელშეკრულებაზე „მეგობრობის, თანამშრომლობისა და ურთიერთდახმარების შესახებ“, რომელსაც ხელი 1946 წლის ივლისში მოეწერა.

რი მიწებია, რომლებიც დიდმა სახელმწიფოებმა უსამართლოდ წაართვეს ალბანეთს; ისინი ალბანეთის საკუთრებაა და მას უნდა დაუბრუნდეს. ახლა, როცა ორივე ჩვენი ქვეყანა სოციალისტურია, ამ საკითხის სწორად გადაჭრის ყველა პირობა არსებობს". ტიტომ მიპასუხა: „გეთანხმები, ჩვენც ასე გვინდა, მაგრამ გარკვეულ დრომდე ვერაფერს გავხდებით, რამეთუ სერბებისთვის ეს ძნელად გასაგები საკითხია". „თუ ისინი ამას დღეს ვერ ხვდებიან, — ვუთხარი მე, — ხვალ აუცილებლად უნდა მიხვდნენ".

ამ მომენტში ამხანაგმა სტალინმა მკითხა, თუ რომელი პერიოდიდან ვიცნობდი ტიტოს და იუგოსლავიის სხვა ხელმძღვანელებს. ვუპასუხე, რომ იგი ომის შემდეგ გავიცანი, როდესაც ბელგრადში 1946 წელს პირველი ვიზიტით ჩავედი, და დავაყოლე:

— კოსოვოსა და იუგოსლავიის სხვა რაიონებში მცხოვრები ალბანელების პრობლემა და მათი მომავლის საკითხი იმ საკითხად რჩება, რომელიც თავად კოსოვოსა და სხვა რაიონების მოსახლეობამ უნდა გადაჭრას. თუმცა ჩვენ არასდროს ჩავრეულვართ იუგოსლავიის საშინაო საკითხებში, მაგრამ ამის პარალელურად არასდროს არ შევწყვიტავთ იუგოსლავიაში მცხოვრები ჩვენი ღვიძლი ძმების უფლებების დაცვას, ხმას ვიმაღლებთ ტერორისა და განადგურების იმ პოლიტიკის წინააღმდეგ, რომელსაც მათ მიმართ ტიტო-რანკოვიჩის ხროვა ატარებს[17]. ბოლოს ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ ამ საკითხთან დაკავშირებით მას წერილობითაც მივმართეთ.

---

17. იხ.: ენვერ ხოჯა. „ტიტოელები" (ისტორიული ჩანაწერები). გამომცემლობა „8 ნენტორი", ტირანა — 1983, გამოც. რუსულ ენაზე, გვ. 3-10; ენვერ ხოჯა. „ტიტოელები" (ისტორიული ჩანაწერები). გამომცემლობა „8 ნენტორი", ტირანა — 1983, გამოც. რუსულ ენაზე, გვ. 83-102.

— თქვენი წერილი წავიკითხე, — მიპასუხა ამხანაგმა სტალინმა. — ვიზიარებ თქვენს აზრს იმაზე, რომ საკითხს საკუთარი მომავლის შესახებ წყვეტს და მომავალშიც გადაწყვეტს თავად კოსოვოს მოსახლეობა.

ტიტო, კოსოვოს მიმართ თავისი ანტიმარქსისტული დამოკიდებულების გარდა, — განაგრძო ამხანაგმა სტალინმა, — თავად ალბანეთის ანექსიასაც ცდილობდა. ეს აშკარა გახდა, როცა ტიტომ ალბანეთში თავისი დივიზიების გადასროლა სცადა. ჩვენ ეს აქტი აღვკვეთეთ. ჩვენც ვიცით და თქვენც იცით, რომ იუგოსლავიის არმიის შენაერთები ალბანეთში გადავიდოდნენ კოჩი ძოძეს დასახმარებლად, რომელსაც იუგოსლავიის შეიარაღებული ძალების მეშვეობით თავისუფალი ალბანეთისა და ალბანეთის მთავრობის ლიკვიდაცია უნდა მოეხდინა.

— ტიტომ, — ვუთხარი მას, — ისარგებლა იმით, რომ იმ პერიოდში საბერძნეთი წამდაუწუმ პროვოკაციებს გვიწყობდა საზღვრებთან, რის გამოც შეთხზა ინტრიგა, თითქოს ჩვენს წინააღმდეგ „საბერძნეთის მხრიდან ფართომასშტაბიანი თავდასხა" განხორციელდებოდა, თითქოს „ეს თავდასხმა უახლოეს პერიოდში იყო მოსალოდნელი" და „ალბანეთს დიდ საფრთხეს უქმნიდა ", და ა.შ. მოგვიანებით ტიტომ, კოჩე ძოძისთან და მისნაირ მოღალატეებთან თანამშრომლობით, შემოგვთავაზა ალბანეთში, კერძოდ კი კორჩასა და გიროკასტრუში, მათი საბრძოლო შენაერთების გადმოსროლა, რათა „ბერძნების თავდასხმისგან დავეცავით". ეს წინადადება გადაჭრით ვუარვყავით და ამის შესახებ თქვენც დაუყოვნებლივ გაცნობეთ. დარწმუნებული ვიყავით, რომ „დახმარების" გასაწევი დივიზიების გად-

მოსროლის საბაბით იგი ცდილობდა ალბანეთის ოკუპაციას, და თქვენი იმდროინდელი პასუხიც ამ მოსაზრებას ეთანხმებოდა.

სტალინმა ღრმა ირონიული ტონით მიპასუხა (რომელშიც გაღიზიანებაც შეინიშნებოდა):

— ახლა კი ტიტო ჩვენ, საბჭოთა კავშირს, გვდებს ბრალს იმაში, თითქოს იუგოსლავიის საშინაო საქმეებში ვერევით, თითქოს იუგოსლავიაზე თავდასხმა გვინდოდა! არა, ეს არასდროს გვინდოდა და აზრადაც არასდროს მოგვსვლია, რამეთუ მარქსისტ-ლენინელები ვართ, და ვერასდროს მოვიქცევით ისე, როგორც ფიქრობს და იქცევა ტიტო.

ვფიქრობ, — აღნიშნა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა, — ჩვენ, როგორც მანქისტ-ლენინელებმა, შემდგომშიც უნდა ვამხილოთ ტიტოს ანტიმარქსისტული საქმიანობა და შეხედულებები, მაგრამ, ხაზს ვუსვამ, იუგოსლავიის საშინაო საქმეებში არავითარ შემთხვევაში არ უნდა ჩავერიოთ. ეს საკითხი იუგოსლავიელმა კომუნისტებმა და იუგოსლავიის ხალხმა უნდა განიხილოს; მათ უნდა გადაჭრან თავიანთი ქვეყნის აწმყოსა და მომავლის საქმეები. ამავე ფარგლებში განვიხილავ კოსოვოს საკითხს, ისევე როგორც იუგოსლავიაში მცხოვრები დანარჩენი ალბანელი ხალხის საკითხსაც. არავითარ შემთხვევაში არ უნდა მივცეთ ტიტოელ მტრებს ჩვენთვის იმის დაბრალების საბაბი, თითქოს იუგოსლავიის ფედერაციის დაშლას ვესწრაფვით. ეს უხერხული მომენტია და მას დიდი სიფრთხილით უნდა მივუდგეთ, რამეთუ როდესაც ტიტო ამბობს, რომ „აი, ისინი იუგოლავიის დანაწევრებას ცდილობენ", არა მარტო თავს უყრის რეაქციას, არამედ პატრიოტულად განწყობილი ელემენტების თავისკენ გადაბირებასაც ცდილობს.

რაც შეეხება ალბანეთში შექმნილ სიტუაციას, — აღნიშნა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა, — საერთაშორისო კუთხით იგი განსაზღვრულია სამი საგარეო სამინისტროს — აშშ-ის, ინგლისისა და საბჭოთა კავშირის — მიერ. თქვენთვის ცნობილია ჰელის, იდენისა და მოლოტოვის განცხადებები ამის თაობაზე. დიდი ხმაურია ატეხილი იმაზე, თითქოს იუგოსლავია, საბერძნეთი და სხვები ალბანეთს თავს დაესხმებიან, მაგრამ ეს საქმე მათთვისაც და ნებისმიერი სხვა მტრისთვისაც უმძიმესი ტვირთია, — თქვა ამხანაგმა სტალინმა და მკითხა:

— აგრძელებენ ბერძნები საზღვრებზე პროვოკაციებს?

— მას შემდეგ, რაც ჩვენგან კარგი გაკვეთილი მიიღეს, განსაკუთრებით, მიმდინარე წლის ივლისში, შეიარაღებული თავდასხმები უკვე შეწყვიტეს, — მივუგე მე, — მაგრამ ნებისმიერ შემთხვევაში მუდმივ სიფხიზლეს ვინარჩუნებთ.

— ცალდარისი, — აღნიშნა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა, — თითქმის მთლიანადაა გადართული შიგა არეულობებზე; ახლა მას პროვოკაციებისთვის არ სცხელა, მონარქისტ-ფაშისტები ხომ ერთმანეთს ჭამენ. მგონია, რომ ინგლისელ-ამერიკელებს არ შეუძლიათ თქვენზე გარედან თავდასხმა, რის გამოც შეეცდებიან შიგნიდან შემოტევას, ანუ აჯანყებებისა და არეულობების ორგანიზებას, შემოგიგზავნიან აგენტებსა და დივერსანტებს ალბანელ ხელმძღვანელებზე თავდასასხმელად და ა.შ. მტერი შეეცდება ალბანეთში არეულობისა და კონფლიქტების ორგანიზებას, მაგრამ თუ ალბანეთი შიგნიდან ძლიერი იქნება, გარედან მას ვერაფერი დაემუქრება. ესაა მთავარი. თუ ალბანეთი ბრძნულ და პრინციპულ პოლიტიკას შემდგომშიც გაატარებს, მას არაფრის შიში არ უნდა ჰქონდეს.

რაც შეეხება სამი სგარეო საქმეთა მინისტრის დოკუმენტებს, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — მხედველობაში უნდა იქონიოთ და დროდადრო, ხელსაყრელ მომენტებში, მოიშველიოთ ისინი და მათ შესახებ „მეგობრებს" შეახსენოთ ხოლმე.

სამაგიეროდ აუცილებელია საშინაო სიტუაციის მუდმივად და ყოველმხრივ განმტკიცება, განუხრელად გამტკიცება. ესაა მთავარი, — თქვა მან და მკითხა:

— თუ გაგაჩნიათ შინაგან საქმეთა სამინისტროს დაქვემდებარებაში მყოფი ძალები კონტრრევოლუციურ ბანდებთან საბრძოლველად და შიგა რეაქციის გამოხდომების ჩასახშობად?

— კი, — ვუპასუხე მას, — ხალხის შვილებისგან შემდგარმა ამ ძალებმა მეტად ღირსეული საქმე გააკეთეს, განსაკუთრებით პირველ წლებში დამნაშავეებისგან, მთებში გახიზნული მტრებისაგან და გარედან შემოგზავნილი დივერსანტებისგან ქვეყნის გაწმენდის მხრივ. ხალხთან მჭიდრო კავშირში მყოფი ჩვენი შეიარაღებული ძალები სულ უფრო და უფრო კარგად ასრულებენ დაკისრებულ მოვალეობებს, პარტია და სახალხო ხელისუფლება კი ზრუნავს იმაზე, რომ ისინი შეძლებისდაგვარად უკეთ მომზადდნენ და იარაღით აღიჭურვონ.

— ეს ძალები მუდმივ მზადყოფნაში უნდა გყავდეთ, რათა გაუმკლავდეთ როგორც კონტრრევოლუციურ ჯგუფებს, ასევე ყველა ჯურის ბანდიტებს, — მირჩია ამხანაგმა სტალინმა ალბანეთში არსებულ სიტუაციასთან დაკავშირებით და მკითხა:

— მოახდინა თუ არა ტიტომ ალბანეთთან მეგობრობისა და თანამშრომლობის შესახებ დადებული ხელშეკრულების დენონსაცია?

— დიახ, — მივუგე მას. — გზა, რომლითაც ტიტომ ამ ხელშეკრულების დენონსაცია მოახდინა, ტიპიური ტიტოური გზა იყო. მიმდინარე წლის 2 ნოემბერს იუგოსლავიის ხელმძღვანელობამ ცილისწამებებითა და დაბალსინჯიანი ბრალდებებით აღსავსე ოფიციალური ნოტა გამოგვიგზავნა, რომელშიც ულტიმატუმის ფორმით მოგვიწოდებდა, უარი გვეთქვა ჩვენს გზაზე და მათ გამცემლურ გზაზე დავმდგარიყავით. და როცა პირველ ნოტაზე პასუხი ვერ მიიღეს, 12 ნოემბერს მეორე ნოტა გამოგვიგზავნეს, რომელმაც ხელშეკრულების დენონსაცია მოახდინა.

ჩვენ მაინც ვუპასუხეთ ორივე ნოტაზე ისე, როგორც ამას იმსახურებდნენ, და მშვენივრადაც ვაგრძელებთ ცხოვრებას „მეგობრობის" შესახებ მათთან დადებული ხელშეკრულების გარეშე.

ამ შეხვედრამ თბილ, სასიხარულო და გულწრფელ ვითარებაში ჩაიარა. ამხანაგ სტალინთან პირისპირ გამართული საუბრის შემდეგ სავახშმოდ გავემართეთ. სასადილო ოთახის წინ მდებარე მისაღებში პალტოები და შლაპები ჩამოვკიდეთ. სასადილო ოთახში გრძელი მაგიდა იდგა; მას ხის პანელი ჰქონდა შემოკრული და კერძებისა და სასმელების ჩამოსატარებელი რამდენიმე პატარა მაგიდით იყო გარშემორტყმული. ვახშამს ორი საბჭოთა გენერალიც ესწრებოდა — სტალინის გამცილებელი და ჩემი თანმხლები. სტალინი გვესაუბრებოდა, კითხვებს გვისვამდა და მეც და გენერლებსაც ხშირად გვეხუმრებოდა. ვახშმობისას კერძებზეც კი ხუმრობდა. ძალიან საინტერესო ვახშამი გამოდგა. ოფიციანტების ჭაჭანებაც არ იყო. ერთ გოგონას კერძები თავდახურული ჭურჭლით მოჰქონდა, რათა ისინი არ გაცივებულიყო; იგი თეფშებს მაგიდაზე ალაგებდა და

შემდეგ ოთახიდან გადიოდა. სტალინი ფეხზე დგებოდა, თავად-ვე იღებდა კერძებს, ფეხზემდგომი იჭრიდა ქათმის ხორცს, შემ-დეგ ჯდებოდა და ხუმრობას განაგრძობდა.

— აბა შევუდგეთ ჭამას, — მომმართა მე. — რაღას ელოდე-ბი, — იქნებ გგონია, რომ ოფიციანტები მოგვემსახურებიან? აგერაა შენი თეფშები, მოხადე თავი და დაიწყე ჭამა, თუ არა მშიერი დარჩები.

მან კვლავ გულიანად გაიცინა, რამაც ყველანი გაგვამხია-რულა. დროდადრო იგი ჭიქას სწევდა და სადღეგრძელოს ამ-ბობდა. ერთ მომენტში მისმა თანამშრომელმა გენერალმა, შე-ნიშნა რა, რომ სტალინი მაგიდიდან სხვა სასმელის აღებას აპი-რებდა, სთხოვა მას, რომ სასმელები ერთმანეთში არ აერია. მი-სი საქციელი იმით აიხსნებოდა, რომ იგი მოვალე იყო, სტალინ-ზე ეზრუნა. სტალინს გაეცინა და უპასუხა, რომ არა უშავდა. თუმცა, როცა გენერალმა მაინც თავისი აზრის გატანა სცადა, სტალინმა მას ხუმრობით და თითქოს გაბრაზებით უთხრა:

— დაგვანებე თავი და მიხედე შენს საჭმელს, რა ტიტოსა-ვით აგვეკიდე! — შემდეგ თვალი თვალში გამიყარა და გაიცი-ნა. ყველას გაგვეცინა.

ვახშმის დასასრულს ერთი ხილი მაჩვენა და მკითხა; — თუ გაგისინჯავს ეს როდესმე? — არა, — ვუპასუხე მას, — არას-დროს გამისინჯავს; როგორ იჭმება იგი? — მან მითხრა მისი სახელი, ეს იყო ინდოეთიდან თუ რომელიღაც სხვა ტროპიკები-დან ჩამოტანილი ხილი, რომელსაც კანი შემოაცალა და მომა-წოდა. — აბა გასინჯე, — მომმართა. — ხელები დაბანილი მაქვს. — და ამ დროს გამახსენდა ჩვენი ხალხის ერთი კარგი

ადათ–წესი, როცა საუბრისას ისინი ვაშლს თლიან და ზუსტად ასევე აწოდებენ ხოლმე სტუმარს.

ამხანაგ სტალინთან გამართული ამ დაუვიწყარი შეხვედრისას, ეზოში გამართული საუბრისა და ვახშმობისას გამართული საუბრის დროსაც, უაღრესად ამხანაგური სულისკვეთებით ვილაპარაკეთ ჩვენი ქვეყნის ეკონომიკური და კულტურულ-საყოფაცხოვრებო განვიათრების პრობლემებზე.

სტალინმა, ისივე როგორც ჩვენი სხვა შეხვედრების დროს, დეტალურად გამომკითხა ჩვენი ეკონომიკური მდგომარეობისა და ალბანეთის განვითარების შესახებ და რამდენიმე მეტად ღირებული რჩევა მომცა, რომლებიც მუშაობაში დაგვეხმარა და დღესაც გვეხმარება.

ამხანაგ სტალინს ზოგადად გავაცანი ჩვენი საქმეების ვითარება, მოვუყევი გეგმების შესრულებისას მიღწეულ წარმატებებზე, ხალხის დიდ მობილიზებულობაზე, აგრეთვე, იმ სიძნელეებსა და ხარვეზებზე, რომლებსაც ადრევე ვიცნობდით და რომელთა დასაძლევადაც ვიბრძოდით.

— ჩვენს მუშაობაში არსებული ხარვეზების გარდა, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — მრეწველობასა და სხვა სექტორებში ჩვენი გეგმების შესრულებაში დიდი დაბრკოლებები შეგვიქმნა იუგოსლავების მიერ ჩვენი ეკონომიკის წინააღმდეგ განხორციელებულმა ძირგამომთხრელმა საქმიანობამ. ამჟამად უდიდეს ძალისხმევას მივმართავთ ამ საქმიანობის შედეგების სალიკვიდაციოდ და განსაკუთრებულ მნიშვნელობას ვანიჭებთ სოციალისტური მრეწველობის სექტორს, რომელსაც, მიუხედავად მის მიერ გადადგმული პირველი ნაბიჯებისა, ჩვენს ქვეყანაში დი-

დი პერსპექტივა გააჩნია. ახალი ობიექტების აშენებასთან ერთად, ამ მიმართულებით ფართო და ღირებულ სფეროს შეადგენს ჩვენი სამთამადნო სიმდიდრეები. ჩვენს ქვეყანაში არსებობს ჯერ კიდევ აუთვისებელი სამთო სიმდიდრეები. მიმდინარე წელს საბჭოთა კავშირის მიერ გამოგზავნილ მეცნიერთა და გეოლოგთა ჯგუფი ამ სიმდიდრეების ადგილმდებარეობისა და რაოდენობის შესახებ ახალ ცნობებს მოგვაწვდის. მეორე მხრივ, ვამუშავებთ ნავთობის, ქრომის, სპილენძისა და სხვა საბადოებს. სპეციალისტთა მონაცემებით, ჩვენთან ბევრია ნავთობი, სპილენძი და ქრომი, რომ აღარაფერი ვთქვათ ბუნებრივ ბიტუმზე. ჩვენი ბრძოლითა და ძალისხმევით, მთელი ჩვენი ძალებისა და შესაძლებლობების მობილიზების, საბჭოთა კავშირის მთავრობის მიერ გამოყოფილი კრედიტების დახმარებით ამ ძვირფასი მადნების ათვისება დავიწყეთ. თუმცა ისიც კარგად გვესმის, რომ ამ პროდუქციის მოპოვების მაქსიმალურად გასააქტიურებლად დიდძალი კაპიტალდაბანდებებია საჭირო. ჯერჯერობით ამის გაკეთება მხოლოდ ჩვენი ძალებითა და საშუალებებით შეუძლებელია. საბჭოთა კავშირიდან და სახალხო დემოკრატიის ქვეყნებიდან მიღებული კრედიტების უმეტესი ნაწილი, — ვუთხარი შემდეგ, — არსებული საბადოების ექსპლუატაციის გასაუმჯობესებლად გამოვიყენეთ. ამის გამო, ერთი მხრივ, არ შეგვიძლია ახლახანს გამოვლენილი და ახლო მომავალში გამოსავლენი ქრომის, სპილენძისა და ნავთობის საბადოების სათანადოდ დამუშავება, მეორე მხრივ კი, არ შეგვიძლია მრეწველობის დანარჩენი დარგების სწრაფად განვითარება.

ჩვენმა პოლიტბიურომ შეისწავლა ეს საკითხი, რომელსაც უდიდესი მნიშვნელობა აქვს ჩვენი ხალხის მომავლისთვის, და

დაასკვნა, რომ ჯერ-ჯერობით არ გაგვაჩნია შიგა რესურსები და საშუალებები მთელი ამ სამუშაოს დამოუკიდებლად ჩასატარებლად. ამასთან დააკვშირებით თქვენი აზრის მოსმენაც გვინდოდა იმის შესახებ, მიგაჩნიათ თუ არა გამართლებულად ერთობლივი საბჭოთა-ალბანური კომპანიების შექმნა ნავთობის, სპილენძისა და ქრომის მოსაპოვებლად? ეს იმ პრობლემადაც შეიძლება იქცეს, რომელსაც ეკონომიკური ურთიერთდახმარების საბჭოს წინაშე დავაყენებთ, თუმცა მანამდე, ამხანაგო სტალინ, თქვენი აზრის მოსმენა გვინდოდა.

ამხანაგმა სტალინმა სიხარული გამოთქვა ჩვენს მიერ ქვეყნის ეკონომიკური განვითარების საქმეში მიღწეული წარმატებების გამო და გვითხრა, რომ საბჭოთა-ალბანური ერთობლივი კომპანიების შექმნის იდეას იგი არ ეთანხმებოდა, და ამიხსნა, რომ ამ მიმართულებით აქამდე გადადგმული რამდენიმე ნაბიჯი სახალხო დემოკრატიის სხვა ქვეყნებთან ერთად მათ საბოლოო ჯამში შეცდომად მიიჩნიეს და მათზე უარი თქვეს.

— ჩვენ, — განაგრძო მან, — ახლაც გეხმარებით და მომავალშიც დაგეხმარებით, გამოგიგზავნით სპეციალისტებს და ყველა სხვა საჭირო რამეს უფრო მეტი რაოდენობით, ვიდრე ამჟამად გიგზავნით. დღესდღეობით თქვენთვის უფრო მეტი პრაქტიკული დახმარების გაწევა შეგვიძლია, ჩვენი მიმდინარე ხუთწლიანი გეგმა ხომ წარმატებით სრულდება.

ამხანაგ სტალინს გაწეული დახმარებისთვის მადლობა გადავუხადე, ისევე როგორც მომავალში გაწეული დახმარებებისთვის.

— მადლობა მერე გადამიხადე, როცა დახმარება თქვენამდე ჩამოაღწევს, — მითხრა ღიმილით და მკითხა:

— თქვენთან მატარებლები რაზე მუშაობენ, ნავთობზე თუ ქვანახშირზე?

— ძირითადად ქვანახშირზე, — ვუპასუხე მას, — თუმცა ჩვენ მიერ მიღებული ახალი ტიპის ლოკომოტივები ნავთობზე მუშაობენ.

— ნავთობს ხომ მოიპოვებთ? როგორ გაქვთ საქმე ნავთობ-გადამამუშავებელი ქარხნის მხრივ? — მკითხე შემდეგ.

— ამჟამად საბჭოთა დანადგარებით აღჭურვილ ახალ ნავ-თობსახად ქარხანას ვაშენებთ, — ვუპასუხე მას. — მომდევნო წელს მანქანებსაც დავამონტაჟებთ.

— საკუთარი ქვანახშირი ხომ გაქვთ?

— გვაქვს, — ვუთხარი მას, — თანაც გეოლოგიური მონა-ცემები გვიჩვენებს, რომ ამ დარგში ჩვენი პერსპექტივები დამა-იმედებელია.

— რაც შეიძლება მეტი ქვანახშირის გამოსავლენად და მო-საპოვებლად უნდა იმუშაოთ, — მირჩია ამხანაგმა სტალინმა. — იგი აუცილებელია მრეწველობისა და მთლიანად ეკონომიკის გასავითარებლად, ასე რომ ამ საკითხს განსაკუთრებული ყუ-რადღება უნდა მიაქციოთ, სხვანაირად ძალიან გაგიჭირდებათ.

სხვა შეხვედრების მსგავსად, ამხანაგმა სტალინმა განსა-კუთრებული ინტერესი გამოიჩინა ჩვენი გლეხობის მდგომარე-ობის, სოფლის მეურნეობის განვითარებისა და ამ მნიშვნელო-ვან დარგში ჩვენი პარტიის პოლიტიკის მიმართ. მკითხა, თუ როგორ გვქონდა პურის საქმე და რომელ თესლს ვიყენებდით.

— თქვენი მთავრობა, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — მთე-ლი ძალით უნდა ეცადოს სოფლის მეურნეობის განვითარებას, გლეხობისთვის დახმარების გაწევას, რათა მიწათმოქმედი კონ-

კრეტულად ხედავდეს, რომ მთავრობა ზრუნავს მასზე და მისი ცხოვრების გაუმჯობესებაზე. — შემდეგ მან იკითხა:

— კარგი კლიმატი გაქვთ?

— კი, — ვუპასუხე მე.

— დიახ, დიახ, — დაადასტურა მან, — თქვენთან ყველაფერი ხარობს. მნიშვნელობა აქვს იმას, თუ რას თესავ. თქვენ, — მირჩია მან, — კარგი თესლი უნდა შეარჩიოთ ხოლმე, ამ საქმეში დახმარებისთვის ჩვენ მოგვმართეთ ხოლმე. მომავალში ბევრი აგრონომი უნდა მოამზადოთ, ვინაიდან ალბანეთი აგრარული ქვეყანაა, სოფლის მეურნეობა კი შრომისა და ღრმა სამეცნიერო ცოდნის საფუძველზე ვითარდება. ერთი აგრონომიც გამოაგზავნეთ ჩვენთან, რათა თესლები შეარჩიოს.

შემდეგ მან იკითხა:

— ბამბის მხრივ როგორი მდგომარეობა გაქვთ? დაინტერესებულია თუ არა გლეხი მის მოყვანაში?

ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ ამ ტექნიკური კულტურის მოყვანის ტრადიცია არ გაგვაჩნდა, თუმცა ბამბის ნათესების საერთო ფართობს ყოველწლიურად ვზრდიდით. ეს აუცილებელია იმიტომ, რომ ჩვენთან მშენებარე საფეიქრო ქარხანა მომავალში ჩვენს ბამბაზე იმუშავებს.

— გლეხს ხელი უნდა შეუწყოთ ამ კულტურის მოყვანაში, — მირჩია სტალინმა, — და მისგან ბამბა შედარებით მეტ ფასად უნდა შეისყიდოთ. გლეხი, სანამ მის ცნობიერებაში სოციალისტური იდეოლოგია ჯერ კიდევ არაა გამტკიცებული, ძნელად თუ გადადგამს რაიმე ნაბიჯს კონკრეტული მოსალოდნელი სარგებლის გარეშე.

მან საუბარი განაგრძო და მკითხა:

— გაქვთ თუ არა ყამირი, აუთვისებელი მიწები?

— გვაქვს, — ვუპასუხე მე, — როგორც გორაკებსა და მთებზე, ასევე ვაკე ადგილებშიც. ჭაობები და ზანზარები კი ნამდვილი ჭირი იყო სოფლის მეურნეობისთვისაც და ხალხის ჯანმრთელობისთვისაც.

ისიც ვთქვი, რომ სახალხო ხელისუფლების პერიოდში უდიდეს სამუშაოს ვატარებთ ჭაობებისა და ზანზარების ამოსაშრობად, და რომ რიგ წარმატებებსაც მივაღწიეთ, მაგრამ ამ სექტორში დიდი გეგმები გვაქვს და მათ თანდათან განვახორციელებთ.

— გლეხობამ, — მითხრა ამხანაგმა სტალინმა, — ერთი მტკაველი მიწაც არ უნდა დატოვოს დაუმუშავებლად. გლეხი უნდა დაარწმუნოთ სავარგული მიწების ფართობის განუწყვეტლივ გაფართოებაში.

ჭაობებისგან მოყენებულ ზიანთან და მალარიასთან საბრძოლველად, — მირჩია მან, — დარგეთ ევკალიპტები. ეს ძალიან სასარგებლო ხეა და ჩვენს ქვეყანაში მრავალ ადგილზე ხარობს. კოღოები ამ ხელს ახლოსაც არ ეკარებიან, ის კი თავის მხრივ ძალიან სწრაფად იზრდება და ზანზარას წყლებს შთანთქავს.

ვახშამზე ამხანაგმა სტალინმა დამატებით მკითხა:

— რას ამბობენ ალბანელი გლეხები, რომლებმაც საბჭოთა კავშირში იმოგზაურეს?

ვუთხარი, რომ ისინი ალბანეთში კარგი და დაუვიწყარი შთაბეჭდილებებით დაბრუნდნენ. ამხანაგებთან და თავიანთ ახლობლებთან გამართულ საუბრებში, აგრეთვე, ხალხთან შეხვედრებისას აღფრთოვანებით იხსენებენ ყოველივეს, რაც საბჭოთა კავშირში იხილეს, ამ უკანასკნელის ყოვლისმომცველ წარმატებებს და, განსაკუთრებით, საბჭოთა სოფლის მეურნეო-

ბის განვითარებას. სხვათა შორის, ისიც ვუთხარი, თუ როგორ ხსნიდა ქართული სიმინდის ნიმუშს საბჭოთა კავშირში ნამყოფი ალბანელი გლეხი.

ამ შეხვედრაზე ამხანაგი სტალინი, ჩვეულებისამებრ, ჩუმად და მშვიდად ლაპარაკობდა, კითხვებს გვისვამდა და ყურადღებით გვისმენდა, გამოთქვამდა საკუთარ აზრებს, გვაძლევდა რჩევებს, მაგრამ ამ ყველაფერს ღრმად ამხანაგური სულისკვეთებით აკეთებდა.

— არ არსებობს მზა რეცეპტები იმისა, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ ამა თუ იმ შემთხვევაში, როგორ უნდა გადავჭრათ ესა თუ ის საკითხი, — ხშირად იმეორებდა იგი წამოყენებული საკითხებიდან გამომდინარე.

საუბრისას სტალინს ვუთხარი, თუ როგორც იქცეოდნენ ალბანეთის სასულიერო პირები, განსაკუთრებით, კათოლიკები, თუ როგორ დამოკიდებულებაში ვიყავით მათთან და ვკითხე მისი აზრი ჩვენს პოზიციასთან დაკავშირებით.

— ვატიკანი, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — ესაა რეაქციის ცენტრი, იარაღი კაპიტალისა და მსოფლიო რეაქციის სამსახურში, და სწორედ ეს უკანასკნელნი უჭერენ მხარს ამ დივერსიულ და ჯაშუშურ საერთაშორისო ორგანიზაციას. ისიც ფაქტია, რომ მრავალი კათოლიკე მღვდელი და ვატიკანის მისიონერი მსოფლიო მასშტაბის მქონე თავგამოდებული ჯაშუშია. სწორედ მათი მეშვეობით ცდილობდა და ცდილობს იმპერიალიზმი საკუთარი მიზნების განხორციელებას. — შემდეგ მომიყვა, თუ რა შეემთხვა პირადად ერთხელ იალტაში რუზველტთან ერთად ყოფნისას ამერიკული კათოლიკური ეკლესიის წარმომადგენელთან და ა.შ.

ანტიჰიტლერული ომის ირგვლივ საუბრისას რუზველტმა, ჩერჩილმა და სხვებმა უთხრეს მას: „მოდი, ნულარ გავაგრძელებთ ბრძოლას რომის პაპთან. მაინც რატომ ესხმით მას თავს?!“

„პირადად მე მასთან არავითარი კავშირი არა მაქვს“, — მიუგო სტალინმა.

„მაშინ ავდგეთ და პაპი ჩვენს მოკავშირედ ვაქციოთ, — უთხრეს მათ, — და იგი დიდი მოკავშირეების კოალიციაში ჩავრთოთ“.

„თანახმა ვარ, — მიუგო სტალინმა, — მაგრამ ანტიფაშისტური კავშირი — ესაა ფაშიზმისა და ნაციზმის სალიკვიდაციოდ შექმნილი კავშირი. როგორც თქვენთვის ცნობილია, ბატონებო, ამ ომში მონაწილეობენ ჯარისკაცები, ზარბაზნები, ტყვიამფრქვევები, ტანკები და თვითმფრინავები. დაე, გვითხრას პაპმა, ან თქვენ მითხარით, სადა ჰყავს მას არმია, ზარბაზნები, ტყვიამფრქვევები, ტანკები და ა.შ., და მაშინვე მოკავშირედ გავიხდით. მხოლოდ ლაპარაკისა და საკმეველისთვის მოკავშირეები არაფერში გვჭირდება“.

ამის შემდეგ მათ ვატიკანი აღარასდროს უხსენებიათ.

— იყვნენ თუ არა ალბანეთში ისეთი კათოლიკე მღვდლები, რომლებმაც სამშობლოს უღალატეს? — მკითხა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა.

— დიახ, — მივუგე მას, — თანაც კათოლიკური ეკლესიის წინამძღოლები იმთავითვე უცხოელ ნაცისტურ-ფაშისტურ დამპყრობლებს შეუერთდნენ და მთლიანად მათ სამსახურში ჩადგნენ, ლამისაა ტყავიდან ძვრებოდნენ ჩვენი ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის ჩასაფუშავად და უცხოური ბატონობის სამუდამოდ გასამტკიცებლად.

— რა უქენით მათ?

— გამარჯვების შემდეგ, — ვუთხარი მე, — დავაპატიმრეთ ისინი, გავასამართლეთ და დამსახურებულად დავსაჯეთ.

— სწორად მოქცეულხართ, — მითხრა მან.

— ისეთები თუ გყავდათ, რომლებიც კარგად იქცეოდნენ? — მკითხა მან.

— დიახ, — მივუგე მას, — განსაკუთრებით კი მართლმადიდებლური და მუსულმანური სარწმუნოების სასულიერო პირები.

— იმათ როგორღა მოექეცით? — მკითხა მან.

— დავიახლოვეთ. ჩვენმა პარტიამ თავის პირველივე რეზოლუციაში ხალხთა მასებსა და სასულიერო პირებს მოუწოდა დიადი ეროვნული საქმის სასიკეთოდ გაერთიანება და ერთად ბრძოლა თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის. მრავალი მათგანი შემოგვიერთდა, ბრძოლაში ჩაება და სამშობლოს გათავისუფლების საქმეში საკუთარი წვლილი შეიტანა. გათავისუფლების შემდეგ მათ მიიღეს ჩვენი პარტიის პოლიტიკა და ქვეყნის აღმშენებლობის საქმეში ჩაერთნენ. ასეთ მღვდლებს ყოველთვის პატივს ვცემდით, მათ შორის ისეთებიც არიან, რომლებიც სახალხო კრების დეპუტატებად იყვნენ არჩეული და ოფიცრის წოდებაც კი მიენიჭათ. გარდა ამისა, ზოგიერთი სასულიერო პირი ისე მჭიდროდ დაუკავშირდა ეროვნულ-გამათავისუფლებელ მოძრაობასა და პარტიას, რომ ბრძოლის განმავლობაში გაიცნობიერა რელიგიური დოგმატების უვარგისობა, ჩამოშორდა რელიგიას, აიტაცა კომუნისტური იდეოლოგია და, მისი ბრძოლის, საქმიანობისა და შეხედულებების გათვალისწინებით, პარტიის რიგებშიც კი მივიღეთ.

— მშვენივრად გაგიკეთებიათ, — აღნიშნა სტალინმა. — აბა რაღა უნდა გითხრათ? თუ შენთვის ნათელია, რომ რელი-

გია ოპიუმია ხალხისათვის, ვატიკანი კი — ხალხთა წინააღმდეგ მიმართული ცრუმორწმუნეობის, ჯაშუშობისა და დივერსიების ცენტრი, მაშინ ისიც გეცოდინება, თუ როგორ უნდა მოიქცე, და თქვენ ასეც იქცეოდით.

იმ სასულიერო პირთა წინაღმდეგ ბრძოლა, რომლებიც დივერსიულ საქმიანობას ეწევიან, არასდროს განიხილოთ რელიგიურ ჭრილში, — თქმა სტალინმა, — იგი ყოველთვის პოლიტიკურ ჭრილში უნდა განიხილოთ ხოლმე. სასულიერო პირები სახელმწიფოში მოქმედ კანონებს უნდა ემორჩილებოდნენ, იმიტომ რომ ეს კანონები მუშათა კლასისა და მშრომელი ხალხის ინტერესების გამოხატულებაა. კარგად განუმარტეთ ხალხს კანონები და რეაქციული სასულიერო პირების მტრობის ამბავი, რათა მოსახლეობის მორწმუნე ნაწილმაც დაინახოს, რომ რელიგიას ამოფარებული სასულიერო პირებიც ეწევიან საქმიანობას სამშობლოსა და თავად ხალხის წინააღმდეგ. ამის გამო ფაქტებითა და არგუმენტებით დარწმუნებული ხალხი ხელისუფლებასთან ერთად უნდა ებრძოლოს მტრად ქცეულ სასულიერო პირებს. დასაჯეთ და თავიდან მოიშორეთ მხოლოდ ის სასულიერო პირები, რომლებიც არ უჯერებენ მთავრობას და სახელმწიფოს წინააღმდეგ მძიმე დანაშაულებს სჩადიან. თუმცა, ხაზს ვუსვამ, რომ ხალხი უნდა დარწმუნდეს ასეთი სასულიერო პირების ჩადენილ დანაშაულებში, დარწმუნდეს რელიგიური იდეოლოგიის უსარგებლობასა და მავნეობაშიც.

ამ დაუვიწყარი შეხვედრის დასასრულს, მახსოვს, ამხანაგმა სტალინმა ზოგადი ხასიათის რჩევა მომცა: კარგად განამტკიცეთ საშინაო სიტუაცია, განამტკიცეთ პოლიტიკური მუშაობა მასებთან.

სტალინთან შეხვედრა ზუსტად 5 საათს გაგრძელდა. მასთან საღამოს 9 საათზე მივედით და ღამის 2 საათზე წამოვედით. როდესაც მაგიდიდან ავდექით, სტალინმა მითხრა:

— მიდი და პალტო ჩაიცვი.

ორ გენერალთან ერთად გარეთ გამოვედით და დაველოდე, რომ ისევ მისაღებ ოთახში დავბრუნებულიყავით, მისთვის გულთბილი მიღების გამო მადლობა გადაგვეხადა და დავმშვიდობებოდით. ცოტა დავიცადეთ, შემდეგ ოთახში შევიხედეთ, მაგრამ იგი იქ აღარ იყო.

ერთი გენერალმა თქვა:

— ალბათ ბაღში გავიდა.

იგი მართლაც ბაღში ვიპოვეთ — მოკრძალებული, მომღიმარი, კეპითა და ყავისფერი ყელსახვევით. მან ავტომობილამდე გაგვაცილა. მას მადლობა გადავუხადე.

— რისი მადლობა და რა მადლობა, — ხვალ დაგირეკავთ. შეიძლება კიდევ შევხვდეთ ერთმანეთს. აქ უნდა დარჩეთ ორი დღით მაინც და სოხუმი დაათვალიეროთ.

მომდევნო დღის, 25 ნოემბრის, საღამოს მის სატელეფონო ზარს მოუთმენლად ველოდი, მაგრამ, სამწუხაროდ, ამხანაგ სტალინთან შეხვედრა ვეღარ მოვახერხე. 26 რიცხვში, ღამის პირველ საათზე იგი უკვე სოჭში იმყოფებოდა, და ჩემი თანმხლები გენერლის მეშვეობით თავისი სალამი გადმომცა. 1949 წლის 25 ნოემბერს ჩვენს ამხანაგებს ტირანაში შემდეგი დეპეშა გავუგზავნე:

„გუშინ დავასრულე საქმეები. ყველა საქმეში დაგვეხმარებიან. ყველა ჩემი მოთხოვნა ძალიან, ძალიან გულთბილად მიიღეს. თავს კარგად ვგრძნობ. საზეიმო დღეებისთვის ჩამოსვლას სავარაუდოდ

ვერ შევძლებ. მთელი სულითა და გულით გილოცავთ დღესასწაულს. დავბრუნდები პირველივე შესაძლებლობის შემთხვევაში".

25 ნოემბერს დავათვალიერეთ ქალაქი სოხუმი, სადაც 60000 ადამიანი ცხოვრობს. თან მახლდა საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის შინაგან საქმეთა მინისტრი და კიდევ ერთი გენერალი. სოხუმი ულამაზესი და სუფთა ქალაქია აყვავებული ბაღებითა და პარკებით. იქ უამრავი ტროპიკული ხე ხარობდა. არემარე ყვავილებით იყო დაფარული. განსაკუთრებით თვალშისაცემი იყო დიდებული პარკი, რომელიც ქალაქის მოსახლეობას 50 დღეში აუშენებია. პარკი ოდნავ განიერი იყო, ვიდრე ჩვენი სასტუმრო „დაისის" წინ გადაჭიმული მოედანი. საღამოს სოხუმში სინათლეები კაშკაშებდა. მისი მკვიდრნი — სიმპათიური, მხიარული, სიცოცხლით აღსავსე და ბედნიერი ადამიანები არიან. დაუმუშავებელი მიწის ნაგლეჯიც კი არსად ჩანდა. ჩვენს თვალწინ იშლებოდა მანდარინების, ლიმონების, გრეიპფრუტებისა და ფორთოხლების პლანტაციები, ვენახები და ხორბლის, სიმინდისა და სხვა კულტურების უკიდეგანო ველები. დამუშავებული იყო გორაკებიც, რომლებიც დაფარული იყო ხილის ხეებითა და ტყეებით. ქალაქში ყველგან თვალში გეცემოდათ აწოწილი ევკალიპტები.

დავათვალიერეთ ქალაქგარეთ მდებარე კოლმეურნეობა. იქ იყო მხოლოდ გორაკები, რომლებზეც ხარობდა მანდარინის, ფორთოხლისა და ლიმნის ხეები და ვენახი. მანდარინის ხეების ტოტები სიმძიმისგან ლამისაა მიწამდე დაშვებულიყო. თითოეული მანდარინის ხე 1500, 1600 და 2000 მანდარინსაც კი ისხამდა. „ზოგჯერ დაკრეფასაც ვერ ვასწრებთ, მითხრა კოლმეურნეობის დირექტორმა. ის ადგილიც დავათვალიერეთ, სადაც მან-

დარინს ყუთებში ალაგებდნენ. იქ მხოლოდ ქალები მუშაობდნენ. დიდი მანქანა მანდარინებს ერთიმეორის მიყოლებით ალაგებდა, მათი სიდიდისგან დამოკიდებულებით".

მოვინახულეთ XV საუკუნეში აგებული ძველი ხიდი, რომელიც დაცული იყო როგორც კულტურული ძეგლი, და ბოტანიკური ბაღი. ამ ბაღში მრავლად იყო ყვავილები და ხილის ხეები. მოვინახულეთ მაიმუნების საშენიც, სადაც ისინი ერთთავად მხიარულებდნენ. როგორც მითხრეს, ამ საშენში პავლოვი თავის სამეცნიერო ცდებს ატარებდა.

ქართველები ძალიან თავაზიანი ხალხია, მათ გულთბილად მიგვიღეს და ასევე გულთბილად გაგვაცილეს.

26 ნოემბერს, დილით, ჩემმა თანმხლებმა საბჭოთა ამხანაგმა მომიტანა გაზეთი „კრასნაია ზვეზდა" და შემატყობინა, რომ ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის სახალხო საბჭოს პრეზიდიუმმა სამხედრო წოდება მომანიჭა[18].

27 ნოემბერს, დილის 8 საათზე, მოსკოვში თვითმფრინავით გავფრინდით. ფრენა 5,5 საათს გაგრძელდა. რამდენიმე დღეში კი სამშობლოში დავბრუნდი.

18. 1949 წლის 21 ნოემბერს ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის სახალხო საბჭოს პრეზიდიუმმა, ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის მინისტრთა საბჭოსა და ალბანეთის შრომის პარტიის ცენტრალური კომიტეტის წარდგინების საფუძველზე, ამხანაგ ენვერ ხოჯას არმიის გენერლის წოდება მიანიჭა.

## მეოთხე შეხვედრა

**1950 წლის იანვარი.**

**სტალინთან პირისპირ შეხვედრა ალბანეთის შრომის პარტიის ხელმძღვანელებსა და საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელებს შორის არსებული პრინციპული უთანხმოების გამო. მონაწილეობენ: სტალინი, მოლოტოვი, მალენკოვი; ენვერ ხოჯა, მეჰმეტ შეჰუ; ნიკოს ზაქარიადისი, მიცოს პარცალიდისი. საბერძნეთის დემოკრატიული არმიის სტრატეგიისა და ტაქტიკის შესახებ. ბარკიზა[19]. პასიური თავდაცვის ტაქტიკა — დამარცხების თავი და თავი. რა არის ვიციში და გრამოზაში დამარცხების მიზეზები? არმიაში პარტიის ხელმძღვანელი როლის შესახებ. კომისრის ადგილი და როლი. ნიკოს ზაქარიადისი საკუთარ შეხედულებებს გამოთქვამს. შეფასება, რომელიც მას სტალინმა მისცა.**

საუბრისას, რომელიც ამხანაგ სტალინთან 1949 წლის ნოემბერში სოხუმში გავმართე, მან მკითხა, თუ როდის შეიძლებოდა საბერძნეთის კომუნისტური პარტიის წარმომადგენლებთან შეხვედრა იმ პრინციპულ უთანხმოებათა გადასაჭრელად, რომელიც ჩვენსა და ამ პარტიის ხელმძღვანელებს შორის გაჩნდა. ჩვენ დავეთანხმეთ ამ შეხვედრის იანვარში გამართვას და მას

---

19. ბარკიზა — Barkiza. ქალაქი საბერძნეთში. რუსულად — Варкиза. [მთარგმნელის შენიშვნა].

შემდეგ, რაც ბერძენი ამხანაგების თანხმობა მივიღეთ, 1950 წლის იანვრის დასაწყისში იგი მოსკოვში, კრემლში, გაიმართა. საბჭოთა მხრიდან შეხვედრას ესწრებოდნენ ამხანაგი სტალინი, მოლოტოვი, მალენკოვი და საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის რამდენიმე პასუხისმგებელი მუშაკი. ჩვენი პარტიიდან — მე და მეჰმეტ შეჰუ, საბერძნეთის კომუნისტური პარტიიდან კი ამხანაგები ნიკოს ზაქარიადისი და მიცოს პარცალიდისი. შეხვედრა სტალინის სამუშაო კაბინეტში შედგა.

მუდამ მოკრძალებულმა და თავაზიანმა სტალინმა ღიმილით მიგვიღო, მაგიდიდან წამოდგა, მოგვიახლოვდა და ხელი ყველას სათითაოდ ჩამოგვართვა. საუბარიც თავადვე დაიწყო და მკითხა:

— აბა რისი თქმა გსურთ, ამხანაგო ხოჯა, საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ამხანაგებისათვის?

ამავე დროს მიმართა ბერძენ ამხანაგებს და ჰკითხა:

— დაე, თავდაპირველად ალბანელმა ამხანაგებმა ილაპარაკონ, შემდეგ თქვენი ჯერი დადგება და მათ ნათქვამზე აზრის გამოთქმას შეძლებთ.

სიტყვა ავიღე და ვუთხარი:

— ჩვენ, ამხანაგო სტალინ, საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ცენტრალურ კომიტეტს წერილი გამოვუგზავნეთ იმ პრინციპული უთანხმოებების შესახებ, რომლებიც საბერძნეთის კომუნისტურ პარტიასთან და, განსაკუთრებით, მის ხელმძღვანელებთან გაგვიჩნდა. ასეთი შეხვედრის გამართვა თქვენთან მოვითხოვეთ, რათა განგესაჯათ ჩვენი შეხედულებები, თუ რამდენად მართებულია ისინი.

— ვიცნობ თქვენ მიერ წამოყენებულ საკითხებს, — თქვა ამხანაგმა სტალინმა, — თუმცა მინდა, რომ თქვენი პრობლემები ხელმეორედ ჩამოაყალიბოთ აქ, ბერძენი ამხანაგების წინაშე.

— რასაკვირველია, აქაც წამოვწევ იმ საკითხებს, რომელიც ჩვენმა პარტიამ თქვენთან გამოგზავნილ წერილში ჩამოაყალიბა. ეს საკითხები ადრე ბერძენ ამხანაგებთან ერთადაც განვიხილეთ, განსაკუთრებით კი, ამხანაგ ნიკოს ზაქარიადისთან, ამხანაგ იოანიდისთან, გენერალ ვლანდასთან, ბარძოტასთან და საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობაში მყოფ სხვა ამხანაგებთან ერთად. ამთავითვე უნდა აღვნიშნო, რომ უთანხმოება მთელ რიგ საკითხებში გვქონდა, თუმცა აქ მხოლოდ უმთავრესებზე შევჩერდები.

— ჩვენი სურვილიც ასეთია, — აღნიშნა სტალინმა.

შემდეგ უშუალოდ ამ საკითხებზე გადავედი:

— პირველი უთანხმოება ბერძენ ამხანაგებთან საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ბრძოლის სტრატეგიასა და ტაქტიკას შეეხებოდა. როგორც ჩვენთვის, ალბანელებისთვის, ასევე ბერძენი ხალხისთვისაც ბრძოლა ჰიტლერელი და იტალიელი ფაშისტების წინააღმდეგ გამათავისუფლებელ ხასიათს ატარებდა, რომელზედაც ჩვენი ერების ბედი იყო დამოკიდებული. ეს ბრძოლა დამყარებული უნდა ყოფილიყო და დამყარებულიც იყო საბჭოთა კავშირის წითელი არმიის გმირულ ბრძოლაზე. ჩვენ, ალბანელები, თავიდანვე დარწმუნებული ვიყავით, რომ ამ ბრძოლას მოვიგებდით, ვინაიდან მთელი ჩვენი ხალხი აღდგა დიადი გამათავისუფლებელი ბრძოლისათვის, და ვსარგებლობდით დიადი საბჭოთა კავშირის მხარდაჭერით, რომელსაც გერმანული ფაშიზმი უნდა გაენადგურებინა.

ჩვენმა პარტიამ მხარი დაუჭირა საბჭოთა-ინგლისურ-ამერიკულ კავშირს, ვინაიდან ბოლომდე თვლიდა მას ანტიფაშისტურ კოალიციად, რომელსაც გერმანული ფაშიზმი უნდა გაენადგურებინა. თუმცა არც იმის ილუზია გვქონია, რომ ინგლისელ-ამერიკელი იმპერიალისტები ალბანელი ხალხის ერთგულ მეგობრებად და მოკავშირეებად დარჩებოდნენ. პირიქით, გამოვედით რა თავიდანვე ამ კავშირის მხარდაჭერით, მკვეთრი ხაზი გავავლეთ საბჭოთა კავშირსა და ინგლისელ-ამერიკელებს შორის. ამით იმის თქმა მინდა, რომ ჩვენი პარტია, ჩვენი არმია, ჩვენი არმიის გენერალური შტაბი არათუ არასდროს დამორჩილებია ინგლისელებსა და ხმელთაშუა ზღვის საკავშირო მეთაურობას, არამედ უკიდურესი სიფრთხილით ვეკიდებოდით ნებისმიერ რჩევას, რომლის მოცემის უფლებასაც მათ ვაძლევდით. ინგლისლებს იარაღს ვთხოვდით, მაგრამ ვხედავდით, რომ მას ძალზე მცირე რაოდენობით გვაწვდიდნენ. როგორც თქვენთვის ცნობილია, პარტიზანულ ომს ვაწარმოებდით, რომლისგანაც მოგვიანებით გადავედით მსხვილი შენაერთების ფორმირებაზე და ბოლოს რეგულარულიეროვნულ-გამათავისუფლებელი არმიაც ჩამოვაყალიბეთ.

ბერძენი ხალხი ზუსტად ჩვენნაირ პირობებში იბრძოდა. იგი აღდგა და კუდით ქვა ასროლინა იტალიელ ფაშისტ აგრესორებს, რომლებიც გაანადგურა საბერძნეთის მონარქისტულმა არმიამ და რომელიც ალბანეთის ტერიტორიაზეც გადმოვიდა. მიუხედავად იმისა, რომ მაშინ ჩვენი კომუნისტური პარტია ჯერ კიდევ არ იყო დაარსებული, ჩვენი კომუნისტები და ჩვენი ხალხი მაინც ეხმარებოდნენ ბერძნებს ფაშისტური იტალიის წინააღმდეგ ბრძოლაში, მიუხედავად იმისა, რომ თავადვე ოკუპა-

ციის მდგომარეობაში იმყოფებოდნენ. მაგრამ მას შემდეგ, რაც ჰიტლერის არმიამ საბერძნეთთან ომი გააჩაღა, საბერძნეთის მონარქისტული არმია იძულებული იყო, უკან დაეხია და საკუთარ ტერიტორიას დაბრუნებოდა, რის შემდეგაც იგი მთლიანად გაანადგურეს. ამას მოჰყვა ბერძენი ხალხის მიერ ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის დაწყება საბერძნეთის კომუნისტური პარტია ხელმძღვანელობით, რომელმაც შექმნა საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი ფრონტი, ჩამოაყალიბა პარტიზანული რაზმები, მოგვიანებით კი სხვა, უფრო მსხვილი, შენაერთები.

ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის განმავლობაში ჩვენი ერები კიდევ უფრო მეტად დაძმობილდნენ. ჯერ კიდევ ძველ დროში არსებობდა ბერძენ და ალბანელ ხალს შორის მეგობრული კავშირები. როგორც ცნობილია, მრავალმა ალბანელმა მიიღო მონაწილეობა და მნიშვნელოვანი როლიც ითამაშა გასული საუკუნის 20-იან წლებში მომხდარ ბერძნულ რევოლუციაში, რომელსაც სათავეში იფსილანტი ედგა. თუმცა ამჯერად ორივე ერის ბრძოლას ერთნაირი ხასიათი ჰქონდა, ორივე ქვეყნის ხალხებს კი ჩვენი კომუნისტური პარტიები ხელმძღვანელობდნენ. ერთმანეთთან კავშირი დავამყარეთ და სამხედრო საკითხებშიც კი ურთიერთქმედება დავიწყეთ, ვმოქმედებდით რა გაერთიანებულ რაზმებად საბერძნეთის ტერიტორიაზე გერმანული არმიის წინააღმდეგ. ჩვენს ქვეყანაშიც და საბერძნეთშიც რეაქცია მძვინვარებდა, დამპყრობლები კი ძალზე კარგად იყვნენ ორგანიზებული. ჩვენთვის ესეც საერთო მოვლენა იყო.

ჩვენი მხრიდან ყველა ღონე ვიხმარეთ და წარმატებებსაც მივაღწიეთ რეაქციის ლიდერთა საიზოლაციოდ და მათი რიგე-

ბიდან გზააბნეული ელემენტების ჩამოსაშორებლად. არ შეგვიძლია დაწვრილებით იმისი თქმა, თუ როგორ იქცეოდნენ საბერძნეთში, თუმცა ვაკრიტიკებდით ამხანაგებს საბერძნეთის კომუნისტური პარტიიდან იმის გამო, რომ საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელმა ფრონტმა და თავად მათ დიდი და პრინციპული პოლიტიკური შეცდომა დაუშვეს — ბერძენი ხალხის ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლა დაუქვემდებარეს ინგლისურ-ამერიკულ სტრატეგიას და ხმლთაშუა ზღვის შტაბს. კრიტიკა პირადად ამხანაგ ნიკოს ზაქარიადისს გავუგზავნეთ.

ასეთი მდგომარეობა ძირითადად სანტოსის ბრალი იყო, რომელიც იმ პერიოდში გერმანიის საკონცენტრაციო ბანაკებში მჯდარი ზაქარიადისის არყოფნის პერიოდში საბერძნეთის კომუნისტური პარტიის გენერალური მდივანი იყო. როდესაც მოგვიანებით ეს საკითხი ამხანაგი ზაქარიადისის წინაშე დავაყენეთ, მან არ მოგვცა მკაფიო პასუხი და ჩათვალა, რომ შეცდომები დაშვებული არ იყო. მე ჩვენი პარტიის შეხედულებას ვიცავდი და ბოლოს ვუთხარი ამხანაგ ზაქარიადისს, რომ სანტოსი პროვოკატორი და ინგლისელთა აგენტი იყო. სანტოსი ჩვენთან რომ ყოფილიყო, მას ჩვენი პარტია სისხლის სამართლის პასუხისგებაში მისცემდა და დამსახურებულადაც დაისჯებოდა, თქვენ კი ასე არ მოიქეცით, ვუთხარი ამხანაგ ზაქარიადისს. ეს, რა თქმა უნდა, თქვენი საქმეა, მაგრამ ამ საქმესთან დაკავშირებით ჩვენი აზრი ასეთია.

ბოლოს ნიკოს ზაქარიადისი დაგვეთანხმა იმაზე, რომ „სანტოსი ასე არ უნდა მოქცეულიყო", და გვითხრა, რომ „ამისათვის ამხანაგებმა იგი გააკრიტიკეს, თუმცა პასუხისგებაში არ მიუციათ და მხოლოდ პარტიიდან გარიცხვა აკმარესო".

მინდა ეს საკითხი განვავითარო და აღვნიშნო, რომ საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელ ამხანაგებთან რიგი პოლიტიკური, იდეოლოგიური და სამხედრო მოლაპარაკება გავმართეთ, და ეს გასაგებიცაა, რამეთუ ჩვენ ორი კომუნისტური პარტია ვიყავით და ერთი და იგივე სტრატეგიული მიზანი გვქონდა — ჩვენი ქვეყნების გათავისუფლება ნაცისტურ-ფაშისტური დამპყრობლებისა და ადგილობრივი რეაქციული ბურჟუაზიისგან.

ვხედავდით, რომ, მიუხედავად ბერძენი პარტიზანებისა და მათი მეთაურების უდიდესი თავდადებისა, ჰიტლერის საკონცენტრაციო ბანაკებიდან დაბრუნებულმა ამხანაგმა ნიკოს ზაქარიადისმა ერთ-ერთი მთავარი ხელმძღვანელი პოსტი დაიკავა „გათავისუფლებულ" საბერძნეთში, სადაც იმყოფებოდა ინგლისის არმია საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი ფრონტის წარმომადგენლების — კაზარტსკისა და კაირსკის — მიერ წინასწარ ხელმოწერილი ხელშეკრულებების საფუძველზე, და სწორედ ამ უკანსკნელთა შედეგი იყო ბარკიზას ხელშეკრულებაც[20]. ჩვენი პარტია არ ეთანხმებოდა საბერძნეთის კომუნისტური პარტიის მსგავს მოქმედებას, მან ჩათვალა ეს საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ბრძოლის დამარცხებად, მისი გამათავისუფლებელი პოლიტიკის კრახად და კაპიტულაციად ინგლისურ-ამერიკული რეაქციის წინაშე.

შემდეგ, ათენის სტადიონზე მოწყობილ მასობრივ მიტინგზე, სადაც ერთმანეთს ცვლიდნენ საბერძნეთის ბურჟუაზიული პარტიების ლიდერები, ამხანაგი ნიკოს ზაქარიადისი — როგორც საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელი — სიტყვით გამოვიდა და განაცხადა: „იმ შემთხვევაში, თუ საბერძნე-

თის სხვა დემოკრატიული პარტიები ვორიო ეპირის ავტონომიას მოითხოვენ, საბერძნეთის კომუნისტური პარტია მათ მიემხრობა"(!). ჩვენმა პარტიამ მაშინვე ღია პროტესტი გამოთქვა და გააკეთა გამაფრთხილებელი განცხადება იმის შესახებ, რომ მსგავს შეხედულებებთან დაუნდობელ ბრძოლას გამართავდა. ამ ამბის შემდეგ ამხანაგი ნიკოს ზაქარიადისი შეხვედრაზე მოვიწვიეთ და პირადად გავაკრიტიკე, ვუწოდე მის განცხადებას ანტიმარქსისტული და ანტიალბანური პოზიცია და კარგად განვუმარტე, რომ „ვორიო ეპირი", რომელიც ალბანური მიწაა, ბერძნული ვერასდროს გახდება. ამასთან დაკავშირებით მინდა

20. ბარკიზას ხელშეკრულება — დაიდო 1945 წლის 12 თებერვალს ათენის მახლობლად, ბარკიზაში (Barkiza), საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელ ფრონტსა და ნ. პლასტირასის მთავრობას შორის, ბერძენ პატრიოტებსა და ინგლისელ ინტერვენტებს შორის გამართული 50-დღიანი შეიარაღებული შეტაკების შემდეგ. იგი ითვალისწინებდა სამხედრო მდგომარეობის გაუქმებას, ყველა პოლიტპატიმრის ამნისტიას, მძევლების გათავისუფლებას, ქვეყანაში სიტყვის, პრესის, შეკრებებისა და პროფკავშირების თავისუფლების დამყარებას. მთავრობა ვალდებულებას იღებდა, სახელმწიფო აპარატი გაეწმინდა იმ პირებისგან, რომლებიც გერმანელ ფაშისტ ოკუპანტებთან თანამშრომლობდნენ, განეიარაღებინა ყველა შეიარაღებული რაზმი და შეექმნა რეგულარული არმია. ბარკიზას ხელშეკრულება ითვალისწინებდა პლებისციტის ჩატარებას ქვეყნის სახელმწიფო მოწყობასთან დაკავშირებით, რასაც უნდა მოჰყოლოდა თავისუფალი საპარლამენტო არჩევნები. ამ პირობებით საბერძნეთის გამათავისუფლებელი ფრონტი თანხმდებოდა საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმიის განიარაღებაზე. საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელმა ფრონტმა თავისი ვალდებულებები შეასრულა და საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი არმია განაიარაღა, იარაღი კი სამთავრობო ორგანოებს გადასცა. მთავრობამ კი არათუ შეასრულა თავისი ვალდებულებები, არამედ მიღებული იარაღით ახალი რაზმები ჩამოაყალიბა, 1946 წლის 1 სექტემბერს ჩატარებული ფალსიფიცირებული „პლებისციტის" შემდეგ კი ქვეყანაში მონარქია აღადგინა.

აღვნიშნო, რომ ამხანაგმა ზაქარიადისმა აღიარა თავისი შეცდომა და გამოგვიტყდა, რომ ამ მხრივ უხეში შეცდომა ჰქონდა დაშვებული და მის გამოსწორებას შეგვპირდა.

იქნებ ვცდებით კიდეც, მაგრამ მიგვაჩნია, რომ მარკოს ვაფიადისი, რომლის ლიკვიდაციაც მოგვიანებით მოხდა, კარგი კომუნისტი და ნიჭიერი მეთაური იყო. თუმცა ეს, რასაკვირველია, ჩვენი აზრია, რომელიც სიმართლეც შეიძლება იყოს და ტყუილიც, ამიტომ ამ მხრივ არავითარი პრეტენზია არ გაგვაჩნია, რამეთუ, ბოლოს და ბოლოს, ეს ჩვენ კი არა, საბერძნეთის კომუნისტურმა პარტიამ უნდა გადაწყვიტოს.

ჩვენი უთანხმოება საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობასთან, რომლის სათავეშიც ამხანაგი ზაქარიადისი დგას, დასაბამს იღებს უპირველეს ყოვლისა ბარკიზაში, სადაც საბერძნეთის კომუნისტურმა პარტიამ და საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელმა ფრონტმა ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას, რომელსაც კაპიტულაციისა და იარაღის დაყრის მეტს ვერაფერს დავარქმევთ. ალბანეთის შრომის პარტიამ ეს აქტი საბრძნეთის კომუნისტური პარტიისა და მოძმე ბერძენი ხალხის ღალატად მიიჩნია. ბარკიზას არა თუ დაშვება, არამედ მკვეთრად გაკრიტიკება იყო საჭირო. ეს მოსაზრება დიდი ხნის წინ გავუზიარე ამხანაგებს ნიკოს ზაქარიადისსა და ამ ხელშეკრულებზე ერთ–ერთ ხელისმომწერ მიცოს პარცალიდისს. ჩვენ პატივს ვცემთ ზაქარიადისსა და პარცალიდისს — ამ ორ ბერძენ ხელმძღვანელ ამხანაგს — თუმცა მათ მიერვე სულჩადგმული და ხორცშესხმული ასეთი აქტი დიდი შეცდომა იყო და ბერძენ ხალხს დიდი ზიანიც მოუტანა.

ნიკოს ზაქარიადისი ბარკიზასთან მიმართებაში ჩვენგან განსხვავებულ შეხედულებას იცავდა. იგი ყოველთვის ამტკიცებდა, რომ ეს იყო არა კაპიტულაცია ან ღალატი, არამედ „დროის მოსაგები და ხელისუფლების ხელში ჩასაგდები აქტი".

ბარკიზას საკითხთან დაკავშირებით ამხანაგ ნიკოს ზაქარიადისს ვკითხე, თუ რატომ გაკიცხეს და მოკლეს არის ველუქიოტისი, რომელიც, ხელშეკრულების ხელმოწერის შემდეგ, ალბანეთში წამოვიდა ჩვენი პარტიის ცენტრალურ კომიტეტთან დასაკავშირებლად. ნიკოს ზაქარიადისმა მიპასუხა, რომ „არის ველუქიოტისი მამაცი გენერალი, მაგრამ ამავე დროს მეამბოხე და ანარქისტი იყო, რომელიც არ დაეთანხმა საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის გადაწყვეტილებას ბარკიზაში, რის გამოც მხოლოდ პარტიის ცენტრალური კომიტეტის შემადგენლობიდან გამოვიყვანეთ, და თუ რა დაემართა მოგვიანებით, ვინ მოკლა იგი და ა.შ., — მითხრა ზაქარიადისმა, — ჩვენთვის უცნობია". — „გარწმუნებთ, რომ ამ მკვლელობის ავტორები არა ვართო", — გვითხრა მან. არავითარ შემთხვევაში არ გვსურს ამ საქმეებში ჩარევა და არც პირადად ვიცნობდით არისს, მაგრამ მხოლოდ იმის გათვალისწინებით, რომ იგი ბერძენი ხალხის მამაცი მეომარი იყო, ამხანაგ ნიკოს ზაქარიადისს გავაცანი ჩვენი აზრი იმაზე, რომ მისი გაკიცხვა საჭირო არ იყო. რაც შეეხება მის მკვლელობას, — ვუთხარი მას, — გვჯერა თქვენი სიტყვების, თუმცა ამ საკითხშიც, ვართ რა ბარკიზას საკითხში თანმიმდევრულები, ვერაფრით ვერ დაგეთანხმებით-თქო.

ჩვენ, როგორც მარქსისტ-ლენინელებს, ძალიან გვეცოდებოდა ბერძენი ხალხი, რომელთანაც ანტიფაშისტური ეროვნულ-

გამათავისუფლებელი ომის პერიოდში ვთანამშრომლობდით, რის გამოც მოგვიანებითაც, როდესაც ამ ხალხის წინაშე კვლავ დადგა თავისუფლების ან მონობის საკითხი, ამ თანამშრომლობის გაგრძელების სურვილი გაგვიჩნდა.

აქ აღარაფერს ვიტყვი იმ ინტერნაციონალურ დახმარებასა და მხარდაჭერაზე, რომელიც საბერძნეთის კომუნისტურ პარტიას და საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელ ბრძოლას გავუწიეთ, მიუხედავად მძიმე პირობებისა, რომელშიც უცხოელი დამპყრობლებისგან ეს-ესაა გათავისუფლებული ჩვენი ქვეყანა იმყოფებოდა. ამაზე დაე თავად ბერძენმა ამხანაგებმა ილაპარაკონ. მიუხედავად ჩვენი უკიდურესი სიღარიბისა, საჭიროების შემთხვევაში ყველაფერი გავაკეთეთ, რათა ჩვენს ტერიტორიაზე გადმოსულ ბერძენ ლტოლვილებს სურსათითა და თავშესაფრით დავხმარებოდით. საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას დიდად დაეხმარა ის ფაქტი, რომ ალბანეთი მეგობრული და გათავისუფლებული ქვეყანა იყო, სადაც ხელისუფლებაში ხალხი და ალბანეთის შრომის პარტია იდგა, რის გამოც საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ზურგი ჩრდილო-დასავლეთის მხრიდან მტკიცე და დაცული იყო.

ბარკიზაში კაპიტულაციის შემდეგ საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი ომი თავიდან დაიწყო. საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ცენტრალურმა კომიტეტმა ჩაატარა პლენუმის სხდომა, რომელზეც ჩვენი პარტიის დელეგატებიც იყვნენ მიწვეული. ამ დროს ცვლილებები შეიტანეს ხელმძღვანელობაში, თუმცა ეს ყველაფერი საბერძნეთის კომუნისტური პარტიის საშინაო საქმეები იყო. ჩვენ მხოლოდ გვახარებდა და მხარს ვუჭერდით იმ მძლავრ დარტყმებს, რომელსაც მთელი ქვეყნის

მასშტაბით მონარქისტ-ფაშისტებს აყენებდნენ, ამ უკანასკნელებმა კი, იგრძნეს რა საშიშროება, თავიანთ დასაყრდენად ინგლისელებიდან ამერიკელებზე გადავიდნენ. ამერიკის შეერთებულმა შტატებმა საბერძნეთში მთავარსარდლად ავადხსენებული გენერალი ვან ფლიტი მიავლინა, რომელიც გენიალური მხედართმთავარი ეგონათ.

ზაქარიადისთან, ბარძოტასთან და იოანიდისთან უთანხმოება ბრძოლის იმ ხასიათის გამო გვქონდა, რომელიც საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას უნდა ეწარმოებინა ბერძნული რეაქციის რეგულარული და მრავალრიცხოვანი ძალებითა და ომის წარმოების უახლესი საშუალებებით შეიარაღებული ამერიკელი იმპერიალისტების წინააღმდეგ. ჩვენს ორ პარტიას პრინციპული უთანხმოება ამ საკითხთან დაკავშირებითაც გვქონდა. ჩვენი ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლიდან გამომდინარე, მიგვაჩნია, რომ საბერძნეთის დემოკრატიული ომი არ უნდა გარდაქმნილიყო ფრონტალურ ომად და იმ პარტიზანული ომის ხასიათი უნდა შეენარჩუნებინა, რომელიც მცირე რაზმებისა და მსხვილი შენაერთების მეშვეობით მიმდინარეობს. ასეთ შემთხვევაში ვან ფლიტის მრავალრიცხოვანი შეიარაღებული ძალები არათუ გაანადგურებდა საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას, არამედ, პირიქით, სწორედ ეს უკანასკნელი არ მისცემდა მათ მოსვენების საშუალებას და დარტყმებს ყველა მხრიდან მიაყენებდა პარტიზანული ომის ტაქტიკის გამოყენებით, მიყენებული დარტყმების შედეგად კი დანაკარგებს განაცდევინებდა დ თანდათან დაასუსტებდა, საბოლოო კონტრშეტევის მომზადების ჩათვლით. მხარს ვუჭერდით დებულე-

ბას იმის შესახებ, რომ ომის დასაყრდენი უნდა ყოფილიყო ხალხი, იარაღი კი მტრისთვის უნდა წაგვერთმია.

ზაქარიადისის სტრატეგიული მოსაზრებები ჩვენი მოსაზრებების საპირისპირო იყო. გადაჯგუფებულ პარტიზანულ ეროვნულ-გამათავისუფლებელ ძალებს საბერძნეთის კომუნისტური პარტიის წევრმა ამხანაგებმა არა მარტო ფორმალურად დაარქვეს „რეგულარული" და „თანამედროვე" არმია; მათი მტკიცებით, მათ ეს არმია რეგულარული არმიის ფრონტალური ომის სტრატეგიითა და ტაქტიკით შეაიარაღეს. სინამდვილეში კი, ჩვენი აზრით, მათ მიერ გადაჯგუფებული ძალები მხოლოდ და მხოლოდ პარტიზანული არმია იყო, რომელმაც ვერც პარტიზანული ტაქტიკით შეიარაღება მოახერხა და ვერც რეგულარული არმიის ტაქტიკით. მეორე მხრივ, ბერძენი ამხანაგები საბრძოლო მოქმედებებში პასიური თავდაცვის ტაქტიკას იყენებდნენ, რაც დამარცხების თავი და თავია. ეს, ჩვენი აზრით, საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელი ამხანაგების მძიმე შეცდომა იყო, რომელიც გამომდინარეობდა იმ მცდარი პრინციპიდან, რომ თითქოს პარტიზანულ ომს არ გააჩნდა საბოლოო მიზანი, ანუ მას არ შეეძლო ხელისუფლების ხელში ჩაგდებამდე მიყვანა. მათთან გამართული მოლაპარაკებებისას შეგვექმნა აზრი, რომ ბერძენ ამხანაგებს პარტიზანული ომი ესმით როგორც 10-15-კაციანი დაქსაქსული რაზმების ბრძოლა, რომლბსაც, მათი აზრით, არ გააჩნიათ განვითარებისა და ბრიგადებად, დივიზიებად, კორპუსებად და ა.შ. გარდაქმნის პერსპექტივა. ეს შეცდომაა. როგორც ნებისმიერი ასეთი ომის გამოცდილება გვიჩვენებს, როგორც ეს ჩვენი ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის გამოცდილებამ დაადასტურა, მცირე

რაზმების მეშვეობით წარმოებული პარტიზანული ომი, თუ მას სწორად უხელმძღვანელებთ, თანდათან ფართოვდება თავად ომისა და მასების რევოლუციური აღმაფრენის გაფართოებასთან ერთად და შედეგად იწვევს შეიარაღებულ აჯანყებასა და რეგულარული სახალხო არმიის შექმნას. მიუხედავად ამისა, საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელი ამხანაგები ჯიუტად იცავდნენ თავის შეხედულებებს და კატეგორიულად გამორიცხავდნენ საბერძნეთში პარტიზანული ომის გაფართოებისა და გაძლიერების შესაძლებლობას. ასეთ შეხედულებებს არ ვიზიარებდით და არც ახლა ვიზიარებთ. ნება მომეცით, აზრი გამოვთქვა იმაზე, თუ როგორი სიტუაცია იყო შექმნილი მაშინ, როცა საბერძნეთის კომუნისტური პარტია იატაკქვეშეთში გადავიდა და ბრძოლის განახლება მოუწია: იმ დროისათვის საბერძნეთის სახალხო-გამათავისუფლებელი არმიის ნაწილებმა იარაღი დაყარეს, მათი ბაზები განადგურებული იყო, არ ყოფნიდათ ტანსაცმელი, სურსათი, იარაღი; ამ არმიის მორალური სულისკვეთება დაეცა და იგი განუწყვეტლივ უკან იხევდა. სწორედ ამ გადაჯგუფებულ ძალებს უწოდა იმთავითვე საბერძნეთის კომუნისტურმა პარტიამ „რეგულარული" და „თანამედროვე არმია", რომელსაც, მისი აზრით, თანამედროვე არმიის სტრატეგიისა და ტაქტიკის გამოყენებით ბრძოლისა და ათჯერ უფრო ძლიერ მტერთან ფრონტალური და ღია ომის წარმატებით წარმოების უნარი შესწევდა. ჩვენი აზრით, ამ პარტიზანულ არმიას სწორედ რომ პარტიზანული არმიის ტაქტიკა უნდა გამოეყენებინა, როგორც ამას გვასწავლიან ჩვენი მასწავლებლები — მარქსი, ენგელსი, ლენინი და სტალინი. ამრიგად, განა შეიძლება, რომ „რეგულარული არმია" ვუწოდოთ ამ პარტიზა-

ნულ რაზმებს, რომლებიც საბერძნეთის კომუნისტურმა პარტიამ გადააჯგუფა, თუკი მათ არც შესაბამისი კადრები ჰყავდათ, არც ტანკები, არც თვითმფრინავები, არც არტილერია, არც კავშირი, არც ტანსაცმელი, არც სურსათი და, თქვენ წარმოიდგინეთ, არც მსუბუქი შეიარაღება?! ბერძენი ამხანაგების ეს შეხედულებები მცდარად მიგვაჩნია.

ჩათვალა რა პარტიზანთა ეს გადაჯგუფება რეგულარულ არმიად, რომელიც, მათი აზრით, „რეგულარული არმიის ბრძოლის სტრატეგიითა და ტაქტიკით იყო შეიარაღებული" (ეს სტრატეგია და ეს ტაქტიკა სინამდვილეში არც არასდროს ყოფილა გამოყენებული), საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობამ არც კი განიხილა სერიოზულად და მარქსისტულად ამ არმიის აღჭურვის მოგვარების საკითხი. ბერძენი ამხანაგები ამტკიცებდნენ: „მტრისათვის იალარის წართმევის შესაძლებლობა არ არსებობსო". ჩვენ კი მიგვაჩნია, რომ მსგავსი შეხედულებები ეწინააღმდეგება ლენინის მითითებებს, რომელიც ამბობდა, რომ არავითარ შემთხვევაში არ შეიძლებოდა ზემოდან ან გარედან გაწეული დახმარებისთვის მოცდა, და რომ ყველაფრის უზრუნველყოფა თავადვეა საჭირო, და რომ არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება საბრძოლო შენაერთების ორგანიზების უგულებელყოფა იარაღის არარსებობის მოტივით და ა.შ. ბერძენი ხელმძღვანელი ამხანაგები, ვერ აფასებდნენ რა ჯეროვნად მტერს, ფიქრობდნენ, რომ ხელისუფლების ხელში ჩაგდება ადვილი იქნებოდა, და რომ ამას ხანგრძლივი და სისხლისმღვრელი შეტაკებების, მტკიცე და ყოვლისმომცველი ორგანიზების გარეშე მიაღწევდნენ. ბერძენი ამხანაგების ამ შეხედულებებს შედეგად მოჰყვა სხვა სავალალო შედე-

გებიც, რომლებმაც მათი უკანასკნელი დამარცხება განაპირობა; გასაკვირი კი ისაა, რომ ჩვენთან ამ ცოტა ხნის წინ გამართული მოლაპარაკებებისას თავიანთი შეხედულებები მაინც მართებულად მიაჩნდათ.

მიუხედავა ამისა, ჩვენი აზრით, რომელიც ფაქტებს ეფუძნება, ამხანაგ ნიკოსის მიერ არჩეული ომის სტრატეგია და ტაქტიკა შეცდომაა. ამხანაგი ნიკოსი ჩემთან გამართულ პირად საუბარში ამტკიცებდა, რომ საბერძნეთის დემოკრატიული არმიის შენაერთებს არ შეეძლოთ საბერძნეთის ტერიტორიაზე ღრმად შეჭრა, ვინაიდან მონარქისტ-ფაშისტები და ვან ფლიტი წვავდნენ სოფლებს და წმენდდნენ მათ მოსახლეობისაგან; ასე რომ, მისი აზრით, ყველა დასახლებული პუნქტი ცარიელი იყო. ვუთხარი, რომ მსგავს მოვლენებს შეიძლებოდა ადგილი ჰქონოდა, მაგრამ არა იმ მასშტაბით, რასაც ზაქარიადისი ამტკიცებდა. ეს იყო ჩემი აზრი, რომელიც ფაქტების ლოგიკას შეესაბამებოდა, ვინაიდან, ბუნებრივია, რომ მონარქისტ-ფაშისტებსა და ამერიკელების არმიას არ შეეძლოთ საბერძნეთის ყველა დასახლებული პუნქტის გაწმენდა.

არც იმ მტკიცებულებებსა და შეხედულებებს ვეთანხმებით, რომლებიც მოყვანილია საბერძნეთის კომუნისტური პარტიის მიერ ჩვენი პარტიის პოლიტბიუროს სახელზე გამოგზავნილ წერილში, სადაც ისინი არ უღრმავდებიან საკუთარ შეცდომებს, ცდილობენ მათ დაფარვას და ამტკიცებენ, თითქოს მათი დამარცხება გამოწვეული იყო იმით, რომ არასაკმარისად ჰქონდათ იარაღი, ტყვია-წამალი და ტანსაცმელი, და რომ მტერს უპირატესობა გააჩნდა ჰაერში და ზღვაზე, თანაც იგი კარგად მარაგდებოდა ინგლისელ-ამერიკელების მიერ. კი ბატონო, მტე-

რი მართლაც გაცილებით უკეთესად მარაგდებოდა და დიდი მატერიალური და ადამიანური ძალებიც გააჩნდა. თუმცა იმ დროს, როცა შიგა რეაქციასა და უცხოურ სამხედრო ინტერვენციას ებრძვი, საუკეთესო გზაა მტრის გამოყენება საკუთარი აღჭურვისა და მომარაგების უმსხვილეს წყაროდ. საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას იარაღი მტრისთვის უნდა წაერთმია, რისი გაკეთებაც თავდაცვითი ომისა და პასიური თავდაცვის ტაქტიკით შეუძლებელია. მიუხედავად ამისა, მიგვაჩნია, რომ მომარაგება აქ არაფერ შუაშია. ჩვენი აზრით, საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობამ, უარყო რა პარტიზანული ომის ტაქტიკა და მისი გადაზრდა საყოველთაო შეიარაღებულ აჯანყებაში და ხელისუფლების ხელში ჩაგდებაში, მიმართავდა თავდაცვით და პასიურ ტაქტიკას, რომელიც მიუღებელი იყო პარტიზანული ომისთვისაც და რეგულარული არმიის ფრონტალური ომისთვისაც. ასეთი ტაქტიკის არჩევისას საბერძნეთის დემოკრატიულმა არმიამ, ყველაფერთან ერთად, დაკარგა ქვეყნის სხვა რაიონებში შეღწევის შესაძლებლობა, სადაც იგი უეჭველად იპოვიდა ძალთა დაუშრეტელ წყაროს ხალხის წრიდან გამოსული ჭაბუკებისა და ქალიშვილების სახით; დაკარგა იმის შესაძლებლობაც, რომ განუწყვეტელ, სწრაფ და კარგად გათვლილ შეტაკებებში, რომლებსაც იმ ადგილებში გამართავდა, სადაც მტერი ყველაზე ნაკლებად ელოდებოდა, ამ უკანასკნელისთვის იარაღი წაერთმია. შეიარაღებულ აჯანყებასთან ხუმრობა არ შეიძლება, — გვასწავლის მარქსიზმ-ლენინიზმი, — ამდენი ომების ისტორიამ კი დაგვანახა, რომ თავდაცვის ტაქტიკა ნებისმიერი შეიარაღებული აჯანყებისთვის დამღუპველია. როდესაც შეიარაღებული აჯანყება

თავდაცვაზე გადადის, უფრო ძლიერი და კარგად შეიარაღებული მტერი მას სწრაფადვე გაანადგურებს.

ამაზე მოწმობს, ჩვენი აზრით, ბერძენი ამხანაგების მიერ არჩეული ტაქტიკაც. საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ცოცხალი და უმეტესი ძალები ყოველთვის ვიცისა და გრამოზას გამაგრებულ რაიონებზე იყო მიჯაჭვული. ეს ძალები მომზადებული იყო პოზიციური და თავდაცვითი ომისათვის, მათ კი თავს მოახვიეს მტრის არმიასთან ფრონტალური ომი და ისინიც, თავიანთი ხელმძღვანელობის სურვილით, ამ ომში ჩაებნენ. ბერძენი ამხანაგები ხელისუფლების ხელში ჩაგდებას თავდაცვითი და პასიური ომით აპირებდნენ. ჩვენი აზრით, შეუძლებელია ხელისუფლების ხელში ჩაგდება, როცა გრამოზაში თავის დაცვით ხარ დაკავებული. საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ერთადერთი მანევრი (რომელიც მათ ვითარებამ აიძულა) განხორციელდა მაშინ, როცა გაჩნდა მათი ალყაში მოქცევისა და განადგურების საფრთხე და გრამოზაში 1948 წელს მათ ბრძოლა გააჩაღეს, 70 დღის განმავლობაში მართლაც უდიდესი წინააღმდეგობა გაუწიეს მტერს, დააკარგვინეს დიდძალი რაოდენობით ცოცხალი ძალა და ბერძენმა პარტიზანებმა ბოლოს და ბოლოს დატოვეს გრამოზა და ვიციში გადაჯგუფდნენ. თუმცა ეს ყველაფერი ჯერ კიდევ შორს იყო ხელისუფლების ხელში აღებიდან. საბერძნეთის დემოკრატიული არმია შეტევაზე უნდა გადასულიყო ქალაქების ხელში ჩასაგდებად. ეს კი არ გაკეთდა. ბერძენი ამხანაგები მაშინაც ამტკიცებდნენ, რომ ძალები არ ჰყოფნიდათ. შეიძლება ეს მართალიცაა, მაგრამ მაინც რატომ არ ჰყოფნიდათ ძალები და სად უნდა ეპოვნათ იგი — ამ პრობლემას ბერძენი ამხანაგები არ ჩაუღრმავდნენ, არ გადაჭრეს

იგი შესაბამისი მარქსისტულ-ლენინისტური გზით არც მაშინ და არც შემდეგში. ბერძენი ამხანაგების ტაქტიკა, როგორც თავიანთი პოლიტბიუროდან ჩვენი პოლიტბიუროს სახელზე გამოგზავნილ წერილში უთითებდნენ, მდგომარეობდა იმაში, რომ ნებისმიერ ფასად შეენარჩუნებიდან ვიცი და გრამოზა, და რაც შეეხება ომის გაგრძელებას, მთელი მათი ყურადღება მომარაგებაზე იყო გადატანილი, თუმცა ვერასდროს პოულობდნენ ამ მომარაგების ბრძოლებით უზრუნველყოფის სწორ გზას.

ყოველ შემთხვევაში, საბერძნეთის დემოკრატიული არმია დამარცხებას დამარცხებაზე განიცდიდა, რის შედეგადაც იძულებული იყო, უკან დაეხია და ვიცისა და გრამოზას ზონაში განლაგებულიყო. ეს მეტად კრიტიკული ფაზა გამოდგა როგორც საბერძნეთის დემოკრატიული არმიის, ასევე ჩვენი ქვეყნისთვისაც. ამ პერიოდში უდიდესი ყურადღებით ვადევნებდით თვალს ბერძენი ამხანაგების მოქმედებას. სანამ მონარქისტ-ფაშისტები საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას შეუტევდნენ, ბერძენი ხელმძღვანელი ამხანაგები თავიანთ პოლიტიკურ და სამხედრო მდგომარეობას უკიდურესად მაღალ შეფასებას აძლევდნენ, მაშინ როცა, მათი აზრით, მტრის მდგომარეობა მეტად სავალალო იყო. ისინი თვლიდნენ, რომ „ვიცი ერთობ გამაგრებული და მტრისათვის მიუდგომელი ადგილია; ვიციზე თავდასხმით მტერი საკუთარ სასიკვდილო განაჩენზე მოაწერს ხელს. ვიცი მონარქისტ-ფაშისტების სასაფლაო გახდება. მტერი იძულებულია, ეს შეტევა განახორციელოს, ვინაიდან მას სხვა გამოსავალი არ გააჩნია, იგი ხომ უფსკრულის პირას დგას. დაე, დაგვესხან თავს მონარქისტ-ფაშისტების არმია და ვან ფლიტი, როცა ეს მათ მოესურვებათ, და ჩვენ საკადრის პასუხს გავცემთო“.

ამხანაგი ვლანდასი თვლიდა, რომ მტრის მთავარი დარტყმა გრამოზას მიმართულებით განხორციელდებოდა და არა ვიცის მიმართულებით, ვინაიდან „გრამოზა ნაკლებადაა გამაგრებული, იგი ალბანეთის საზღვართან მდებარეობს და თუ მტერი იქ დაგვამარცხებს, შემდეგ ვიციში დაბრუნდება, რათა იქ დაგვარტყას, ვინაიდან ფიქრობს, რომ იქ ჩვენი განადგურება შეუძლია, რამეთუ ამ პუნქტში იუგოსლავიას ვესაზღვრებით. გრამოზაში მტერთან შებრძოლებისა და მისთვის დიდი ზიანის მიყენების შემდეგ გრამოზას სწრაფადვე დავტოვებთ და ვიციში განლაგებულ მტერს ზურგიდან დავარტყამთო".

თუმცა, უკანასკნელი შეტევის დაწყებამდე ცოტა ხნით ადრე, ბერძენი ამხანაგები გაფრთხილებული გვყავდა, რომ მტერი 10 აგვისტოს ვიციში შეუტევდა და არა გრამოზაში. ეს ცნობა ბერძენ ამხანაგებს საშუალებას აძლევდა, რომ თავდასხმა მათთვის მოულოდნელი არ ყოფილიყო და შესაბამისი ზომებიც დროულად მიეღოთ. არადა ამის შემდეგაც კი ისევ სჯეროდათ, რომ ძირითადი დარტყმა გრამოზაზე განხორციელდებოდა. ჩათვალეს, რომ მტრის თავდასხმის მიმართულება ვიციზე და არა გრამოზაზე „ჩვენთვის არაფერს ცვლის. ჩვენ ყველა ზომა გვაქვს მიღებული როგორც ვიციში, ასევე გრამოზაში. ვიცის აღება შეუძლებელია, თვლიდნენ ისინი, იგი ისეა გამაგრებული, რომ მტრისთვის მისკენ მიმავალი ყველა გზა საიმედოდაა გადაკეტილი. მტრის მძიმე ტექნიკას არ შეუძლია ვიცის ზონაში შეღწევა, გამარჯვება ჩვენ დაგვრჩებაო".

ასეთი იყო ბერძენი ამხანაგების შეხედულება ვიციზე შეტევის დაწყებამდე ორი დღით ადრე. მონარქისტ-ფაშისტებმა ვიცის მესამე თავდაცვითი ხაზი ერთ დღეში დაიკავეს და 2-3

დღის შემდეგ ვიცი მთლიანად გაანადგურეს. ბრძოლა და წინააღმდეგობა მეტად უმნიშვნელო გამოდგა. ჩვენთვის ეს მეტად მოულოდნელი აღმოჩნდა. თუმცა ყველა ზომა გვქონდა მიღებული ჩვენს მიწაზე მონარქისტ-ფაშისტების შესაძლო თავდასხმის წინააღმდეგ. ჩვენს მიერ განხორციელებული თავდაცვითი ღონისძიებების აუცილებლობაში ბერძენი ამხანაგები და თავად აქ მყოფი ამხანაგი პარცალიდისი ბოლომდე დარწმუნებული არ იყვნენ, ეს ღონისძიებები ნაჩქარევად მიაჩნდათ. ბერძენი ამხანაგები არ იჩენდნენ რეალიზმს. მრავალი ლტოლვილი, მათ შორის, თითქმის ბოლომდე განადგურებული სამხედრო-დემოკრატები, იძულებული იყვნენ, ჩვენი საზღვარი გადმოელახათ. რაღა დაგვრჩენოდა?! მივიღეთ ისინი და გარკვეულ ადგილებში განვალაგეთ.

ანალიზმა, რომელიც საბერძნეთის კომუნისტური პარტიის პოლიტბიურომ ვიციში განცდილ დამარცხებას გაუკეთა, არ დაგვაკმაყოფილა. ჩვენი აზრით, იქ დაშვებული მძიმე შეცდომები ღრმად გააანალიზებას საჭიროებდა. ვიციდან უკან დახევის შემდეგ გამარჯვების პერსპექტივას ამხანაგი ზაქარიადისი გრამოზაში ხედავდა. „გრამოზა, — ამბობდა იგი, — უფრო ხელსაყრელია ჩვენთვის, ვიდრე ვიცი; ტანკები, რომლებმაც ვიციში მონარქისტ-ფაშისტების გამარჯვებაში გადამწყვეტი როლი ითამაშეს, გრამოზაში მანევრირებას ვერ შეძლებენ“ და ა.შ.

უნდა აღინიშნოს, რომ იმ დროისათვის ტიტოს ღალატი უკვე საყოველთაოდ ცნობილი ფაქტი გახდა. მოგვიანებით ზაქარიადისი ამტკიცებდა, რომ „ერთადერთი, ვინც ბერძენ ლტოლვილებს თავშესაფარი მისცა, ალბანელები იყვნენ“, და რომ „იუგოსლავებმა არა თუ თავიანთ ტერიტორიაზე გადაბარგების

უფლება მისცეს, არამედ ზურგიდან ცეცხლიც კი გაუხსნეს ლტოლვილებს“. შეიძლება ეს მართალიცაა, ჩვენ ამაზე ვერაფერს ვიტყვით.

როდესაც ამხანაგ ზაქარიადისს დაველაპარაკე ვიციდან უკანდახევასთან დაკავშირებით, კვლავ მივუთითე მათ შეცდომებზე, ისევე როგორც საბერძნეთის კომუნისტური პარტიის მიერ სიტუაციის არასწორად შეფასებაზე, განსაკუთრებით, ვიცის მეთაურის, გენერალ ვლანდასის მხრიდან. „მისი მოსაზრებები, — ვუთხარი ნიკოსს, — მცდარი აღმოჩნდა, რაც იმით დამტკიცდა, რომ საბერძნეთის არმიამ ვერ მოახერხა ვიცის დაცვა“.

ნიკოს ზაქარიადისი არ დამეთანხმა. მითხრა, რომ ვიცი დაეცა ერთი მეთაურის შეცდომის გამო, რომელმაც ფრონტის გარკვეულ ადგილას არ განათავსა შესაბამისი ათასეული და თავადაც არ აღმოჩნდა ბრძოლის ველზე. ამრიგად, მისი აზრით, ვიციში დამარცხები მიზეზი სწორედ ის მეთაური იყო, რომლის გამოც „ზომები მივიღეთ და დავსაჯეთ იგიო“, — მითხრა მან. ამხანაგ ნიკოსის მხრიდან ეს იყო იმ უდიდესი დამარცხების მიზეზების მეტისმეტად გამარტივებული ახსნა.

ღიად და ამხანაგურად ვუთხარი მას, რომ ამისი დაჯერება არ შემეძლო.

— გინდა დაიჯერე და გინდა არა, — მითხრა ნიკოსმა, — მაგრამ ეს სწორედ ასე მოხდა.

მიუხედავად ამისა, ვკითხე:

— ახლა რის გაკეთებას აპირებთ?

ნიკოსმა მიპასუხა:

— ბრძოლას გავაგრძელებთ.

— სად?

— გრამოზაში, რომელიც შეუვალი ციხე-სიმაგრეა.

მე ვკითხე:

— ხომ არ აპირებთ იქეთ მთელი ბერძნული დემოკრატიული არმიის გადასროლას?

— კი, — მიპასუხა ნიკოს ზაქარიადისმა, — მას ისევ მთლიანად გრამოზაში გადავაჯგუფებთ.

ვუთხარი, რომ ეს მათი საქმე იყო და მათვე უნდა გადაეწყვიტათ, თუ როგორ ემოქმედათ, თუმცა მიგვაჩნდა, რომ გრამოზას შენარჩუნება უკვე გამორიცხული იყო, ასე რომ არ შეიძლებოდა მათ დაქვემდებარებაში მყოფი საბერძნეთის დემოკრატიული არმიის მამაცი მებრძოლების ტყუილუბრალოდ გაწირვა. ჩვენი მეგობრები ხართ, — ვუთხარი მას, — რაც შეეხება თქვენს საქმეებს, მოიქეცით როგორც უკეთ მიგაჩნიათ, მაგრამ კარგი იქნება, თუ გამოიძახებთ ამხანაგ ბარძოტასს, გრამოზაში არსებული ბერძნული არმიის სარდალს, და ამ საკითხს მასთან ერთად განიხილავთ. ნიკოსმა მიპასუხა, რომ ეს შეუძლებელი იყო.

ვიცით, რაც შემდეგ მოხდა. გრამოზა საბერძნეთის დემოკრატიული არმიის საბოლოო დამარცხების ადგილას გადაიქცა.

გრამოზა მტერმა 4 დღეში გაანადგურა. ჩვენი აზრით, იქ წინააღმდეგობა ორგანიზებული ფაქტობრივად არც ყოფილა. პარტიზანული შენაერთები უბრალოდ თავს იცავდნენ, თანაც პასიურად. არც იმას გამოვრიცხავთ, რომ ზოგიერთ პუნქტში, როგორიცაა მაგალითად პოლე და კამენიკე, სადაც საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ჯარისკაცები გმირულად იცავდნენ თავს, გააფთრებული ბრძოლებიც კი გაიმართა. გრამოზადან უკან დახევა მიმდინარეობდა უწესრიგოდ, ზუსტად ისე,

როგორც ეს მოხდა ვიციში. საბერძნეთის დემოკრატიული არმიის მებრძოლები და მეთაურები ერთმანეთთან ჩურჩულებდნენ გრამოზაში გამოყენებული მცდარი თავდაცვითი ტაქტიკის შესახებ. ეს ამხანაგმა ზაქარიადისმაც დაგვიდასტურა.

მიგვაჩნია, რომ გრამოზასა და ვიციში გამართულ შეტაკებებში ბერძენი ამხანაგები არ ითვალისწინებდნენ სახალხო ომის მარქსისტულ-ლენინისტურ პრინციპებს. მონარქისტ-ფაშისტურმა კოლონებმა წინასწარდასახულ პოზიციებამდე დიდი სიჩქარითა და დაბრკოლებების გარეშე მიაღწიეს. წრაფად გადალახეს მთაგრეხილები და ალყაში მოაქციეს სანგრებში განთავსებული დემოკრატიული არმიის შენაერთები, რომლებიც კონტრშეტევაზე არ გადადიოდნენ; მტერი შეტევაზე გადავიდა, პარტიზანები სანგრებიდან ამოყარა და საფორტიფიკაციო ნაგებობები ხელში ჩაიგდო. საბერძნეთის დემოკრატიულმა ხელმძღვანელობამ, რომელმაც ძალები გამაგრებულ პოზიციებზე გადაანაწილა, არ გამოიყენა რეზერვები კონტრშეტევისთვის, რათა განუწყვეტელი შეტევებითა და სწრაფი მანევრირებით აღეკვეთა მტრის შეტევა. მიგვაჩნია, რომ დამარცხების მიზეზი ომის წარმოების ტაქტიკაზე მათი მცდარი შეხედულება გახდა. ხალხი თავს არ ზოგავდა, ისინი იყვნენ ძველი, ომში გამოცდილი პარტიზანები, რომლებიც გმირულად და მაღალი მორალური სულისკვეთებით იბრძოდნენ.

მეორე მხრივ, მიმართა რა პასიური თავდაცვის ტაქტიკას, საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობამ მონარქისტ-ფაშისტურ არმიას გადაჯგუფებისა და რეორგანიზების საშუალება მისცა, არ განახორციელა შეტევითი ბრძოლები, რათა აღეკვეთა მტრის მომზადება და ამით მოესპო ან შეესუს-

ტებინა მაინც მისი შეტევა, რითაც საბერძნეთის დემოკრატიულ არმიას ფართო მანევრირების საშუალებას მისცემდა და მტერს დარტყმებს გამუდმებით და ყველა პოზიციაზე მიაყენებდა. ასეთია, ჩვენი აზრით, გრამოზასა და ვიციში უკანასკნელი დამარცხების ზოგიერთი მიზეზი. ვიციში დამარცხების მიზეზის ანალიზისას საბერძნეთის კომუნისტური პარტიის პოლიტბიურო ამტკიცებს, რომ „ხელმძღვანელობა მკაცრად აგებს პასუხს", თუმცა არაფერს ამბობს იმაზე, თუ რაში გამოიხატება ეს პასუხისმგელობა; უფრო მეტიც, იგი ახდენს ამ პასუხისმგებლობის გაფანტვას და სხვებზე გადატანას. ასეთი ანალიზი მარქსისტულ-ლენინისტურად არ მიგვაჩნია.

ბრძოლაში წარმატების მისაღწევად ბერძენ ამხანაგებს არ უნდა აერჩიათ პასიური თავდაცვის ტაქტიკა, სათანადოდ უნდა განეხორციელებინათ მარქსიზმ-ლენინიზმის დებულება შეიარაღებული აჯანყების შესახებ. ჩვენი აზრით, მათი ტაქტიკა მიმართული უნდა ყოფილიყო იქეთ, რომ მტრისთვის დარტყმები მრავალი მიმართულებით მიეყენებინათ და მოეხერხებინათ ის, რომ მტერს თავი ერთი წუთითაც არ ეგრძნო უსაფრთხოდ, დაესაქსათ მათი ძალები, ჩაენერგათ პანიკა და შიში, წაერთმიათ ვითარებაზე კონტროლი. ასეთი გზით სიარულისას ბერძენი ხალხის რევოლუციური ბრძოლა თანდათან გაფართოვდებოდა; თავდაპირველად ეს მტერს შეაწუხებდა, შემდეგ მას ვითარებაზე კონტროლს დააკარგვინებდა, გაათავისუფლებდა მთელ რაიონებსა და ზონებს და ძალზე ახლოს მივიდოდა შემდეგ მიზნამდე, ანუ საყოველთაო აჯანყებამდე და მთელი ქვეყნის გათავისუფლებამდე. ასეთი გზით სიარულისას საბერძნეთში პარტიზანული ომის წინაშე ფართო პერსპექტივები გაიშლებოდა.

მათთან გამართული საუბრებისას ბერძენ ამხანაგებს ბევრჯერ ვუთხარით, რომ საბერძნეთის პარტიზანულ არმიას იარაღი მტრისთვის უნდა წაერთმია, რომ მტრის იარაღით უნდა ეომათ, ტანსაცმელი და სურსათი კი ხალხისაგან მიეღოთ, რომელთან ერთადაც და რომლისთვისაც უნდა ებრძოლა კიდეც.

პარტიზანული არმია, — ვეუბნებოდით ჩვენს ბერძენ ამხანაგებს, — პირველ რიგში უნდა დაუკავშირდეს ხალხს, რომლისგანაც იგი მოწყვეტილია და რომლის გარეშეც ვერ იარსებებს. ხალხმა უნდა ისწავლოს არმიასთან ერთად ბრძოლა, ხელი უნდა შეუწყოს და უყვარდეს იგი როგორც თავისი გამათავისუფლებელი. ეს აუცილებელი პირობაა. ხალხმა უნდა ისწავლოს მტრისთვის წინააღმდეგობის გაწევა, არმიის რიგები კი ხალხიდან, თავად საბერძნეთიდან გამოსული მამაკაცებითა და ქალებით უნდა გამაგრდეს.

ასევე, ამხანაგურად, ვუებნებოდით ბერძენ ამხანაგებს, რომ ბერძნულ პარტიზანულ არმიაში საჭირო იყო პარტიის ხელმძღვანელი როლის გამტკიცება; პოლიტიკური კომისარი ასეულში, ათასეულში, ბრიგადასა და დივიზიაში პარტიის ნამდვილი წარმომადგენელი უნდა იყოს და, აქედან გამომდინარე, მეთაურის ფუნქცია სარდლის პარალელურად უნდა შეასრულოს. თუმცა შევნიშნეთ და მრავალჯერ მივუთითეთ ბერძენ ამხანაგებს ისიც, რომ პარტიის ხელმძღვანელი როლი არმიაში არასწორად ესმოდათ. ამ პრობლემასთან დაკავშირებით ადრეც გამოვთქვი ამხანაგ სტალინთან ჩვენი პარტიის აზრი, რაც მასთან გაგზავნილ წერილშიც ჩამოვაყალიბეთ. არმიაში პარტიის ხელმძღვანელი როლის გაუცნობიერებლობა, ჩვენი აზრით, საბერძნეთის დემოკრატიული არმიის სამხედრო დამარცხების ერთ-

ერთი ძირითადი მიზეზი იყო. განუხრელად გამოვდივართ მარქსიზმ-ლენინიზმის დებულებიდან იმის შესახებ, რომ სარდალი და პოლიტკომისარი ის ერთიანი ორგანიზმია, რომელიც საბრძოლო შენაერთების ბრძოლასა და პოლიტიკურ აღზრდას ხელმძღვანელობენ, რომ ორივე მათგანი თანაბრადაა პასუხისმგებელი თავისი საბრძოლო შენაერთის ყველა ასპექტში, და რომ სარდალიც და კომისარიც თანაბრად მეთაურობენ თავიანთ საბრძოლო შენაერთს.

პოლიტკომისრების გარეშე ვერ შეიქმნებოდა წითელი არმია, გვასწავლის ლენინი. ჩვენს ეროვნულ-გამათავისუფლებელ არმიაში, ამჟამად კი ჩვენს სახალხო არმიაში სწორედ ამ პრინციპებით ვხელმძღვანელობდით და ვხელმძღვანელობთ კიდეც. საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელ არმიაში, საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელ ფრონტში მეთაური და კომისარი, ისევე როგორც საერთო ხელმძღვანელობა, კი არსებობდა, მაგრამ პრაქტიკაში ეს პრინციპი არასათანადოდ სრულდებოდა. მოქმედი არმიის მეთაურთა მანკიერმა ბურჟუაზიულმა შეხედულებებმა, რომლებიც ვერ იტანდნენ პარტიის მიერ ნდობით აღჭურვილი პირების გვერდით ყოფნას, გამოიწვია ის, რომ საბერძნეთის დემოკრატიული არმიის ხელმძღვანელობაში კომისრების როლი იჩქმალებოდა და მეორე პლანზე გადადიოდა. ეს იყო შედეგი საბერძნეთის კომუნისტური პარტიის შეხედულებებისა „რეგულარულ არმიაზე". ბერძენი ხელმძღვანელი ამხანაგები პოლიტკომისრების როლის ლიკვიდაციის გამართლებას რომელიმე სხვა ქვეყნის არმიის მაგალითზე დაყრდნობით ცდილობენ, ჩვენ კი მიგვაჩნია, რომ ისინი ამ საკითხს ჯეროვნად ვერ აფასებენ.

ანალოგიური პრობლემები შეინიშნებოდა საბერძნეთის დემოკრატიული არმიის მიერ ბრძოლის განახლების შემდეგაც. გენერალ მარკოსის თავიდან მოშორების შემდეგ ეს არმია მთავარსარდლის გარეშე დარჩა. ჩვენი აზრით, მსგავსი სიტუაცია გაუმართლებელი იყო. ჩვენთან პარტიის გენერალური მდივანი იყო და რჩება არმიის მთავარსარდლადაც. ვფიქრობთ, რომ ეს სწორია. მშვიდობიან პერიოდში ეს შეიძლება არც იყოს ასე, შეიძლება გვქონდეს თავდაცვის სამინისტრო, მაგრამ საბერძნეთის დემოკრატიული არმიის პირობებში, როდესაც ეს უკანასკნელი ომს აწარმოებდა, საჭირო იყო არმიის მთავარსარდლის ყოლა; თანაც, ჩვენი გამოცდილებიდან გამომდინარე, ყოველთვის მიგვაჩნდა და მიგვაჩნია, რომ ეს პოლიტიკური და სამხედრო პოსტი პარტიის გენერალურ მდივანს ეკუთვნის. ბერძენ ამხანაგებს ჩვენი შეხედულება არაერთხელ გავაცანით. მიზეზები, რომლებიც ბერძენ ამხანაგებს მოჰყავდათ იმის შესახებ, თუ რატომ არ მოქმედებდნენ ასე, არადამაჯერებელი იყო. ბერძენი ამხანაგები გვეუბნებოდნენ, რომ „ამხანაგი ზაქარიადისი უაღრესად მოკრძალებული ადამიანია“, ან რომ „ჩვენ ჩავფლავდით ტიტოსთან ერთად, რომელიც ერთდროულად იყო გენერალური მდივანიც, პრემიერ-მინისტრიც და არმიის მთავარსარდალიცო“. მიგვაჩნია, რომ მორიდებულობა აქ არაფერ შუაშია; ამას არ შეიძლება ჰქონდეს კავშირი ტიტოზე ნათქვამთან, რომლის ირგვლივაც, მგონია, რომ ათასგვარი ინსინუაცია ითითხნება.

გვაკვირვებდა მთელი რიგი დაფარული ფორმები, რომლებსაც ბერძენი ამხანაგები მიმართავდნენ, თუმცაღა ვხედავდით, რომ სინამდვილე სულ სხვანაირი იყო. ამისი ახსნა შეგვიძლია მხოლოდ ჩვენი შთაბეჭდილებით იმაზე, რომ ბერძენ ამხანაგებ-

თან სუფევდა განხეთქილება, ოპორტუნიზმი, ცრუ მორიდებულობა, და რომ ისინი ჩქმალავდნენ პარტიის ხელმძღვანელ როლს. პარტიის გენერალური მდივანი შეიძლება არც იყოს მთავარსარდალი, თუმცა ის, რომ არმიას საერთოდ არ ჰყავდეს მთავარსარდალი, როგორც ეს საბერძნეთის დემოკრატიული არმიის შემთხვევაში მოხდა მარკოსის მოხსნის შემდეგ, ვთვლიდით და ვთვლით შეცდომად.

ამ სიტუაციასა და შემდგომ მარცხებში ბერძენი ამხანაგები არავის არ ადანაშაულებენ და ახდენენ პასუხისმგებლობის გადანაწილებას დამნაშავეებსა და უდანაშაულოებს შორის. ისინი ბრალს პარტიის ყველა წევრს სდებენ, რაც სრული შეცდომაა, რამეთუ საბერძნეთის კომუნისტური პარტიის წევრები გმირულად იბრძოდნენ და იბრძვიან კიდეც. მიგვაჩნია, რომ ბერძენ ხელმძღვანელ ამნაგებს ეშინიათ იმ შეცდომების ღმად გაანალიზებისა, რომლებსაც ჩვენ უხეშ შეცდომებად ვთვლით, მათ სიმართლის თქმის ეშინიათ. იმასაც ვფიქრობთ, რომ ზიგიერთი ბერძენი ამხანაგი არ იყენებს კრიტიკისა და თვითკრიტიკის იარაღს და „ამხანაგურად" იცავენ ერთმანეთს შეცდომების დაშვების დროსაც.

ბერძენი ხელმძღვანელი ამხანაგები გამოდიოდნენ ჩვენი შეხედულებების წინაღმდეგაც, რომლებსაც ამხანაგურად ვეუბნებოდით, როგორც ეს იმ კომუნისტ-ინტერნაციონალისტებს შეჰფერით, რომლებიც საერთო საქმისთვის იბრძვიან, რომლებსაც საერთო დიადი ინტერესები ამოძრავებთ და რომლებიც ბერძენი ხალხის ბრძოლის საქმეს უფრთხილდებიან. მათ კი ჩვენი შენიშვნები ეწყინათ.

ამხანაგმა ნიკოს ზაქარიადისმა ბევრი რამ დაგვაბრალა, თუმცა ყველა ასეთი ბრალდება ვუარვყავით. ამჟამად უკვე ცნობილია მისი განცხადება „ვორიო-ეპირის" შესახებ, რომელიც თავდაპირველად ვახსენე. ყველაფერს რომ თავი დავანებოთ, იგი ბერძენი ლტოლვილებისა და მასალების გადასატანი ბერძნული სატვირთო მანქანების რეკვიზირების ბრალდებითაც წაგვეჩხუბა და მოგვთხოვა, რომ მათთვის ჩვენი სატვირთო მანქანების მობილიზებაც მოგვეხდინა. ის, რომ ბერძენი ლტოლვილების ზოგიერთ ადგილამდე გადასაყვანად ბერძნული სატვირთო მანქანები გამოვიყენეთ, სრულიად დაუფარავი ფაქტია. ბერძენი ლტოლვილები მივიღეთ და ალბანეთის ჩრდილოეთით გადავიყვანეთ, სადაც, მიუხედავად ჩვენს წინაშე არსებული სიძნელეებისა, სურსათის მათთან განაწილება მოგვიხდა, ანუ მათ უკანასკნელი ლუკმა გავუნაწილეთ. რაც შეეხება ჩვენ საშუალებებს, უნდა აღვნიშნო, რომ სატვირთო მანქანების პარკი ძალზე მცირერიცხოვანი გვქონდა და ამავე სატვირთო მანქანებით გვიხდებოდა მთელი ალბანეთის მომარაგება.

ბერძენი ამხანაგები იმასაც გვდებენ ბრალად, რომ უპირატესობას არ ვანიჭებდით იმ სატვირთო მანქანების დაცლას, რომლებიც დატვირთული იყო მატერიალური დახმარებით — ტანსაცმლით, სურსათით, კარვებით, ზეწრებით და ა.შ., რომლებიც ჩვენს ნავსადგურებში ბერძენი ლტოლვილებისთვის ჩამოიტანეს, სანამ ეს უკანასკნელნი ალბანეთის ტერიტორიაზე იმყოფებოდნენ. ეს ტყუილია. ბერძენი ლტოლვილებისთვის უცხოეთიდან გემებით ჩამოსული მასალები ზოგჯერ ჩვენთვის განკუთვნილი მასალებისა და პროდუქტების ქვეშ ეწყო ხოლმე. ასეთ შემთხვევებში გასაგებია, რომ თავდაპირველად ზედა

ტვირთი უნდა ჩამოგვეტვირთა, შემდეგ კი — ქვედა, სხვანაირად არ გამოვიდოდა; ჩვენ არ ვიცით გემის დაცლის ქვემოდან დაწყების არც ერთი მეთოდი.

ყოველ შემთხვევაში, ეს იყო მცირე და სრულიად დაძლევადი უთანხმოებები, რომლებიც მალე დავძლიეთ კიდეც. გადამწყვეტი იყო ის საკითხები, რომლებიც ომის წლებში საბერძნეთის კომუნისტური პარტიის პოლიტიკურ და სამხედრო საქმიანობას ეხებოდა.

ბერძენი ამხანაგები არათუ იზიარებდნენ ჩვენს შეხედულებებს და იღებდნენ ჩვენს შენიშვნებს, არამედ დამახინჯებულადაც იგებდნენ; თანაც, მათ მიერ ჩვენი პოლიტბიუროსთვის გამოგზავნილ ბოლოდროინდელ წერილში ჩვენს პრინციპულ შეხედულებებსა და პოზიციებს დაუშვებელი და ანტიმარქსისტული მეთოდებით აიგივებენ ტიტოელების შეხედულებებთან. ამახინჯებენ რა ჩვენი დელეგაციის მიერ ჩამოყალიბებულ შეხედულებებს ვიციში და გრამოზაში ჩატარებულ სამხედრო მოქმედებებზე საკუთარი მცდარი მოსაზრებების გამართლების მიზნით, ბერძენი ხელმძღვანელი ამხანაგები უწინდებურად ცდილობენ საკუთარი შეცდომების მიჩქმალვას. ჩვენთვის გასაგებია ის რთული მომენტები, რომლებიც საბრძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობამ გადაიტანა ვიციში და გრამოზაში დამარცხების შემდეგ, მათი გალიზიანების მომენტებიც, თუმცა ასეთი მძიმე და უსაფუძვლო ბრალდებები ჩვენთვის სრულიად მიუღებელია; მათმა ავტორებმა და, მით უმეტეს, საბერძნეთის კომუნისტური პარტიის პოლიტბიურომ ასეთი ბრალდებების წამოყენებადე ყველაფერი კარგად უნდა აწონდაწონოს და გაიაზროს ხოლმე.

ამ ბრალდებების შემდეგ, რომლებიც ჩვენმა პოლიტბიურომ ყოველგვარი აღელვების გარეშე განიხილა, კიდევ უფრო აუცილებლად ჩავთვალეთ, რომ იმ მცირერიცხოვან ბერძენ დემოკრატ ლტოლვილებსაც კი, რომლებიც ჯერ კიდევ ალბანეთში იმყოფებოდნენ, ჩვენი ქვეყანა დაეტოვებინათ.

დაე, ამხანაგმა სტალინმა გვითხრას, სწორია თუ არა ჩვენს მიერ გამოთქმული მოსაზრებები და ჩვენი პოზიცია, მზად ვართ, რომ ნებისმიერი შესაძლო შეცდომა ვაღიაროთ და თვითკრიტიკით გამოვიდეთ.

ამხანაგმა სტალინმა სიტყვა შემაწყვეტინა და მითხრა:

— როდესაც ამხანაგები განსაცდელში არიან, მათთვის წიხლის კვრა დაუშვებელია.

— მართალი ბრძანდებით, ამხანაგო სტალინ, — მივუგე მას, — მაგრამ გარწმუნებთ, რომ ბერძენი ამხანაგებისთვის წიხლი არასდროს გვიკრია. ჩვენს მიერ განსახილველად წამოყენებულ საკითხებს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა როგორც საბერძნეთის არმიისთვის, ასევე ჩვენთვისაც. ჩვენი პარტიის ცენტრალური კომიტეტი ვერ დაუშვებდა, რომ ალბანეთი გამხდარიყო ის ცენტრი, საიდანაც საბერძნეთის კომუნისტური პარტია თავის საქმიანობას გაშლიდა, იგი ვერც იმას დაუშვებდა, რომ ჩვენს ქვეყანაში შექმნილიყო და მომზადებულიყო საჯარისო შენაერთები საბერძნეთში ომის გასაახლებლად. ამას ამხანაგურად ვეუბნებოდი ამხანაგ ნიკოს ზაქარიადისს, რომელიც მანამდე გვთხოვდა, რომ ბერძენი ლტოლვილები სხვა ქვეყნებში გადასულიყვნენ, როგორც შემდეგში მოიქცა კიდეც ფაქტობრივად ლტოლვილების უმეტესი ნაწილი. ლაპარაკი იყო ლტოლვილთა შეზღუდულ რაოდენობაზე, რომელიც ჯერ კიდევ ჩვენს ქვეყა-

ნაში რჩებოდა. ჩვენ არასდროს დაგვიყენებია საკითხი იმის შესახებ, რომ ჩვენი ქვეყნებიდან ბერძენი ლტოლვილები გაგვეძევებინა; თუმცა თავად ნიკოსის თხოვნის გარდა იმის თაობაზე, რომ ლტოლვილები სხვა ქვეყანაში გადასახლებულიყვნენ, თავად მოვლენების ლოგიკა გვკარნახობდა, რომ შექმნილ ვითარებაში ჩვენთან დარჩენილებსაც კი ალბანეთი სასწრაფოდ უნდა დაეტოვებინათ.

აი ესაა პრობლემები, რომელთა განხილვაც მინდოდა და რომლებსაც ვაყენებდით როგორც ბერძენი ამხანაგების წინაშე, ასევე, ამხანაგო სტალინ, მანამდე თქვენთან გამოგზავნილ წერილში.

— დაამთავრეთ? — მკითხა ამხანაგმა სტალინმა.

— დავამთავრე, — მივუგე მე.

შემდეგ მან სიტყვა ამხანაგ ზაქარიადისს მისცა.

მან დაიწყო ბარკიზას დაცვა და აღნიშნა, რომ იქ ხელმოწერილი ხელშეკრულება არ იყო შეცდომა, და ამ თემაზე ვრცლად ილაპარაკა. იგივე შეხედულებები მან ადრეც ჩამომიყალიბა.

დამარცხების მიზეზების ასახსნელად ზაქარიადისმა თქვა: „ჯერ კიდევ 1946 წელს რომ გვცოდნოდა, რომ ტიტო მოღალატე გახდებოდა, ბერძენი მონარქისტ-ფაშისტების წინააღმდეგ ბრძოლას არ დავიწყებდით“. შემდეგ დაამატა ზოგიერთი სხვა „პრინციპი“, რომლებითაც დამარცხება აიხსნებოდა, და გაიმეორა, რომ არ ჰყოფნიდათ იარაღი, და რომ ალბანელები, მიუხედავად იმისა, რომ ლტოლვილებს უკანასკნელი საკუთარი ლუკმა გაუნაწილეს, მაინც გარკვეულ წინააღმდეგობებს უქმნიდნენ და ა.შ. რამდენიმე მეორეხარისხოვანი პრობლემა ზაქარიადისმა პრინციპული საკითხების რანგში დააყენა. შემდეგ ახსენა ჩვენი თხოვნა (რომლითაც ადრე მოგვმართა), რათა ალბანეთი

იმ ლტოლვილ დემოკრატ ბერძნებსაც დაეტოვებინათ, რომლებიც ჯერ კიდევ ალბანეთში იმყოფებოდნენ. მისი აზრით, ეს საბერძნეთის ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის დასასრულის ტოლფასი იყო.

მინდა, საკუთარი შთაბეჭდილება გამოვხატო ამ შემთხვევასთან დაკავშირებით, და აღვნიშნო, რომ ამხანაგი ნიკოს ზაქარიადისი ძალზე ჭკვიანი და ფართო თვალთახედვის მქონე ადამიანი იყო, მაგრამ, ჩემი აზრით, არ იყო საკმარისი დონის მარქსისტი. მიუხედავად განცდილი მარცხისა, ისევ იმ სტრატეგიისა და ტაქტიკის დასაცავად დაიწყო ლაპარაკი, რომელსაც საბერძნეთის დემოკრატიული არმია იყენებდა, იმეორებდა იმას, რომ ეს სტრატეგია და ტაქტიკა სწორი იყო, და რომ მათ სხვაგვარად მოქმედება არანაირად არ შეეძლოთ. მან ეს საკითხი დაწვრილებით განიხილა. აქედან გამომდინარე, თითოეული ჩვენგანი საკუთარ აზრზე დარჩა.

აი, ასე ილაპარაკა ნიკოს ზაქარიადისმა. მისი საუბრის ხანგრძლივობა ჩემსას არ ჩამოვარდნია და მგონი გადააჭარბა კიდეც.

ამხანაგი სტალინი და სხვა საბჭოთა ხელმძღვანელები მასაც დიდი ყურადღებით უსმენდნენ.

ნიკოსის ახსნა-განმარტების შემდეგ ამხანაგმა სტალინმა მიცოს პარცალიდისს ჰკითხა:

— გაქვთ თუ არა რაიმე მოსაზრება იმასთან დაკავშირებით, რაც აქ ენვერ ხოჯამ და ნიკოს ზაქარიადისმა თქვეს?

— ამხანაგ ნიკოსის პასუხს ვერაფერს დავამატებ, — მიუგო ამხანაგმა პარცალიდისმა, — და დასძინა, რომ ისინი საბჭოთა ამხანაგებისა და ბოლშევიკური პარტიის მსჯელობას ელოდებოდნენ მათ შესახებ.



ი.ბ. სტალინი (1879-1953).




ამხანაგი ენვერ ხოჯადა ჰიუსნი კაპო აშპ-ის ცკ-ის სახელით ტირანაში ი.ბ. სტალინის ძეგლს გვირგვინით ამკობენ. 1953 წლის 6 მარტი.



ამხანაგი ენვერ ხოჯა ხელს აწერს ალბანელი ხალხის ფიცს იოსებ სტალინის გარდაცვალებასთან დაკავშირებით. 1953 წლის 10 მარტი.




იოსებ სტალინის ძეგლი ტირანაში მდებარე საფეიქრო კომბინატის წინ არსებულ მოედანზე (მოქანდაკე ო. პასკალის ნამუშევარი).

შემდეგ სიტყვა სტალინმა აიღო, რომელმაც ისევე მშვიდად ისაუბრა, როგორც საერთოდ ჩვენთან შეხვედრებისას საუბ-რობდა ხოლმე. იგი უბრალო, მკაფიო და უაღრესად ნათელი სიტყვებით ლაპარაკობდა. მან თქვა, რომ ბერძენი ხალხის ბრძოლა გმირული ბრძოლა იყო, რომლის დროსაც გამოვლინ-და სიმამაცე, მაგრამ დაშვებული იყო შეცდომებიც.

— რაც შეეხება ბარკიზას, ამ საკითხში ალბანელები მარ-თლები არიან, — აღნიშნა სტალინმა, — და ამ პრობლემის ჩა-მოყალიბების შემდეგ დასძინა:

— თქვენ, ამხანაგო ბერძნებო, უნდა გესმოდეთ, რომ ბარკი-ზას ხელშეკრულება უხეში შეცდომა იყო. არ უნდა მოგეწერათ ხელი მასზე, არც იარაღი უნდა დაგეყარათ, იმიტომ რომ ამით დიდი ზიანი მიაყენეთ ბერძენი ხალხის გმირულ ბრძოლას.

რაც შეეხება იმ სტატეგიისა და ტაქტიკის შეფასებას, რო-მელსაც საბერძნეთის დემოკრატიული არმიისთვის იყენებდით, მიუხედავა იმისა, რომ ეს გმირული ბრძოლა იყო, მიმაჩნია, რომ ალბანელი მეგობრები ამ საკითხშიც მართლები არიან. ჯერ პარტიზანული ომი უნდა გეწაერმოებინათ და, მისგან გამომდი-ნარე, შემდეგში ფრონტალურ ომზე გადასულიყავით.

ვუსაყვედურე ამხანაგ ხოჯას, რომელსაც ვუთხარი, რომ გა-საჭირში ჩავარდნილი მეგობრისთვის წიხლის კვრა არავითარ შემთხვევაში არ შეიძლებოდა, თუმცა აქ მოსმენილიდან გამო-დის, რომ ალბანელ ამხანაგებს სწორი პოციზია ეკავათ თქვენს შეხედულებებთან და ქმედებებთან დაკავშირებით. ალბანეთში შექმნილი ვითარება და პირობები ისეთი იყო, რომ თქვენ ამ ქვეყანაში ვერაფრით ვერ დარჩებოდით, წინააღმდეგ შემთხვე-

ვაში საფრთხე შეექმნებოდა თავად ალბანეთის სახალხო რეს-პუბლიკის დამოუკიდებლობას.

მივიღეთ თქვენი თხოვნა იმის შესახებ, რომ ბერძენი ლტოლვილი დემოკრატები სხვა ქვეყნებში გადასულიყვნენ, და უკვე ყველა მათგანი გადასულიცაა. ყველა დანარჩენი — იარაღი, ტყვია-წამალი და ა.შ., რომლებიც ალბანელმა ამხანაგებმა ალბანეთში გადასულ ბერძენ დემოკრატ ჯარისკაცებს ჩამოართვეს, ალბანეთის საკუთრებაა, — აღნიშნა სტალინმა. — ამის გამო იარაღი ალბანეთში უნდა დარჩენილიყო, — თქვა მან, — იმიტომ რომ ამ ქვეყანამ ბერძენი დემოკრატი ჯარისკაცების მიღებისას კი განაიარაღა ეს უკანასკნელები, მაგრამ, ნებისმიერ შემთხვევაში, საკუთარი ქვეყნის დამოუკიდებლობას საფრთხის ქვეშ აყენებდა.

რაც შეეხება თქვენს განცხადებას — „ჯერ კიდევ 1946 წელს რომ გვცოდნოდა, რომ ტიტო მოღალატე გახდებოდა, ბერძენი მონარქისტ-ფაშისტების წინააღმდეგ ბრძოლას არ დავიწყებდით" — ეს მცდარი განცხადებაა, — მიუგო სტალინმა, — ხალხის თავისუფლებისთვის ბრძოლა ალყაშიმოქცეულმაც უნდა განაგრძოს. თუმცა უნდა გავითვალისწინოთ, რომ თქვენ ალყაშიც არ ყოფილხართ მოქცეული; თქვენს გვერდით, ჩრდილოეთიდან ხომ ალბანეთი და ბულგარეთია; თქვენი სამართლიანი ბრძოლა საყოველთაო მხარდაჭერით სარგებლობდა. ჩვენ ასე ვფიქრობთ, — დაასკვნა ამხანაგმა სტალინმა და დასძინა:

— რას იტყვით ამაზე, ამხანაგო ალბანელებო?

— ყველა თქვენს მოსაზრებას ვეთანხმებით, — ვუპასუხეთ ჩვენ.

— თქვენ კი, ამხანაგო ბერძნებო, ამხანაგო ზაქარიადის და პარცალიდის, რას იტყვით?

ამხანაგმა ნიკოსმა თქვა:

„თქვენ დიდი დახმარება გაგვიწიეთ, ახლა კი გვესმის რომ არასწორად ვმოქმედებდით და შევეცდებით შეცდომების გამოსწორებას“, და ა.შ. და მისთ.

— ძალიან კარგი, — თქვა სტალინმა. — მაშინ საკითხი დახურულად ითვლება.

როდესაც წასვლა დავაპირეთ, საუბარში მოლოტოვი ჩაერია და ნიკოს ზაქარიადისს უთხრა:

— თქვენთან ერთი საქმე მაქვს, ამხანაგო ზაქარიადის. საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ცენტრალურმა კომიტეტმა ერთი თქვენი ამხანაგისგან მიიღო წერილი, რომელშიც წერს, რომ „ნიკოს ზაქარიადისი ინგლისელების აგენტიაო“. ეს ჩვენი საქმე არაა, მაგრამ არც ის შეგვიძლია, რომ დავმალოთ ეს და არ ჩაგაყენოთ საქმის ყურში მისი შინაარსის შესახებ, მით უმეტეს, როცა იგი ბრალდებას შეიცავს საბერძნეთის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელ ამხანაგზე. აი ეს წერილიც. რას იტყვით ამაზე?

— აგიხსნით ამ საკითხს, — უპასუხა ნიკოს ზაქარიადისმა, — და განაგრძო: — როდესაც საბჭოთა არმიამ საკონცენტრაციო ბანაკიდან გაგვათავისუფლა, საბჭოთა სარდლობას მივმართე თხოვნით, რაც შეიძლება სწრაფად გადავეყვანე ათენში, ვინაიდან ჩემი ადგილი იქ იყო. ეს იყო გადამწყვეტი მომენტი, რის გამოც საბერძნეთში უნდა ვყოფილიყავი. თუმცა იმ მომენტში თქვენს სარდლობას არ გააჩნდა ჩემი იქ გადაყვანის საშუალება. შემდეგ იძულებული გავხდი, მიმემართა ინგლისურ-ამერიკული სარდლობისთვის, რათა სამშობლოში გადავეყვანე. ინ-

გლისელებმა ჩამსვეს თვითმფრინავში და სამშობლოში ამ გზით დავბრუნდი. ამ ამხანაგს მიაჩნია, რომ სამშობლოში ინგლისური სარდლობის მეშვეობით დაბრუნების გამო ინგლისელების აგენტი გავხდი, რაც ტყუილია.

სტალინი საუბარში ჩაერია და თქვა:

— გასაგებია და ეს საკითხი დახურულია. შეხვედრა დამთავრებულია!

სტალინი წამოდგა, თითოეულ ჩვენგანს ხელი ჩამოართვა და გასასვლელისკენ გავემართეთ. დარბაზი საკმაოდ გრძელი იყო და როდესაც კარს მივუახლოვდით, სტალინმა მოგვმართა:

— შეჩერდით, ამხანაგებო! გადაეხვიეთ ერთმანეთს, ამხანაგო ხოჯა და ამხანაგო ზაქარიადის!

ჩვენ ერთმანეთს გადავეხვიეთ.

როდესაც ოთახიდან გამოვედით, მიცოს პარცალიდისმა თქვა:

— სტალინის თანასწორი არავინაა. იგი ნამდვილი მამასავით მოგვექცა. ახლა ყველაფერი გასაგებია.

ასე დამთავრდა ეს პირისპირ შეხვედრა სტალინთან.

## მეხუთე შეხვედრა

**1951 წლის აპრილი.**

**ალბანეთის პოლიტიკური, ეკონომიკური და სოციალური მდგომარეობის შესახებ. გარე რეაქცია ჩვენი სახალხო ხელისუფლების დამხობას ცდილობს. ჰააგის სასამართლოს საბოლოო გადაწყვეტილება. „სათანადო სიფხიზლისა და მყარი პოზიციის წყალობით შესაძლებელია მტრის ოინების აღკვეთა“. „სამრეწველო ობიექტების მშენებლობასთან ერთად უნდა განამტკიცოთ მუშათა კლასი და მოამზადოთ საკუთარი კადრები“. სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის შესახებ. „საბჭოთა სპეციალისტები თქვენთან კაბინეტებში კი არ უნდა ისხდნენ, ადგილებზე უნდა დაგეხმარონ“. სტალინის მკაცრი შენიშვნები იმ საბჭოთა საოპერო პიესის შესახებ, რომელიც სინამდვილის ლაქირებას ახდენდა. უკანასკნელი შეხვედრა დაუვიწყარ სტალინთან ბოლშევიკთა საკავშირო კომუნისტური პარტიის XIX ყრილობაზე.**

ამხანაგ სტალინთან ჩემი უკანასკნელი შეხვედრა 1951 წლის 2 აპრილის, მოსკოვის დროით საღამოს 10.30 საათზე შედგა. ამ შეხვედრას ესწრებოდნენ მოლოტოვი, მალენკოვი, ბერია და ბულგანინი.

საუბრისას შევეხეთ ჩვენი პარტიისა და ჩვენი სახელმწიფოს საშინაო მდგომარეობასთან დაკავშირებულ საკითხებს, ეკონომიკურ საკითხებს, განსაკუთრებით, სოფლის მეურნეობაში, იმ

ეკონომიკურ ხელშეკრულებათა საკითხს, რომლებიც სამომავლოდ სხვადასხვა ქვეყანასთან შეიძლებოდა გაფორმებულიყო, ჩვენს უმაღლეს სასწავლებლებში მუშაობის სრულყოფას, საერთაშორისო ვითარებისა და სხვა პრობლემებს.

თავდაპირველად ამხანაგ სტალინს ზოგადად ჩამოვუყალიბე ჩვენს ქვეყანაში პოლიტიკური ვითარება, ის დიდი სამუშაო, რომელსაც პარტია ეწეოდა და ეწევა მასებში მაღალი რევოლუციური სულისკვეთების აღსაზრდელად, ჩვენს პარტიასა და ჩვენს ხალხს შორის დამყარებული ერთიანობისა და ამ ერთიანობის მუდმივად გამტკიცების შესახებ, ხალხის პარტიისადმი მტკიცე და შეუვალი რწმენის შესახებ. — ამ მიღწევებს, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — მომავალშიც განვამტკიცებთ მუდმივი სიფხიზლითა და მზადყოფნით იმისათვის, რომ დავიცვათ დამოუკიდებლობა და თავისუფლება, ქვეყნის ტერიტორიული მთლიანობა და ხალხის მონაპოვარი ნებისმიერი გარე თუ შიგა მტრისაგან, ვინც კი ჩვენს წინააღმდეგ გამოვა. ჩვენ, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — განსაკუთრებული სიფხიზლით ვადევნებთ თვალყურს ამერიკული იმპერიალიზმის ოინებს, რომელიც თავისი ლაქიების — ბელგრადელი ნაციონალისტების, ათენელი მონარქისტ-ფაშისტებისა და რომაელი ფაშისტების — მეშვეობით ჩვენი სახალხო ხელისუფლების დამხობას, ალბანეთის დამონებასა და დანაწევრებას ცდილობს.

ამხანაგ სტალინს ჰააგის სასამართლოს საბოლოო გადაწყვეტილებაც გავაცანი.

— ამ სასამართლომ, — ვუთხარი მას, — როგორც ადრე გეუბნებოდით, განიხილა ე.წ. კორთის სრუტეში მომხდარი ინციდენტი და ინგლისელ-ამერიკელი იმპერიალისტების მიერ მანი-

პულირებულმა ამ სასამართლომ უსამართლოდ მოგვისაჯა ინგლისელებისთვის ზარალის ანაზღაურება. არ დავეთანხმეთ ამ თვითნებურ გადაწყვეტილებას, მაგრამ ინგლისელებმა ხელყვეს ალბანეთის ყოფილი ეროვნული ბანკიდან გერმანელი ფაშისტების მიერ მოპარული ჩვენი ოქრო. როდესაც ცნობილი გახდა იმ ოქროს შესახებ, რომელიც ნაცისტებმა ოკუპირებულ ქვეყნებში მოიპარეს და გერმანიაში გადაიტანეს, მისი გაყოფისთვის შექმნილმა სამმხრივმა კომისიამ, რომელიც ბრიუსელში 1948 წელს მუშაობდა, ალბანეთს თავისი კუთვნილი წილი გამოუყო. თუმცა ეს ჩვენი ოქრო ხელყვეს ინგლისელებმა, რომლებმაც დაბლოკეს იგი და არ გვაძლევენ მისი უკან აღების საშუალებას ბრიუსელში მიღებული გადაწყვეტილების საფუძველზე.

ჩვენი ქვეყნის გარე მტრებს შორის უკვე დამყარდა მჭიდრო და სრულიად ღია კავშირები, — ვუთხარი შემდეგ ამხანაგ სტალინს. ისინი განუწყვეტლივ გვიწყობენ პროვოკაციებს როგორც იუგოსლავიის, ასევე საბერძნეთისა და იტალიის საზღვრებიდან, ხმელეთზეც, ზღვაშიც და ჰაერშიც. ამ ქვეყნების ხელმძღვანელების აშკარად ანტიალბანური პოზიციის გარდა იქ თავმოყრილია ფაშისტი მოღალატეები, ალბანელი ემიგრანტები, ბანდიტები, დეზერტირები და ათასი სხვა დამნაშავე, რომლებსაც უცხოელები ალბანეთში შემოსაგზავნად ამზადებენ, რათა ამ უკანასკნელებმა მოამზადონ შეიარაღებული ამბოხებები, ეკონომიკური საბოტაჟი, პარტიულ და სხვა ლიდერებზე თავდასხმები, შექმნან ჯაშუშთა ცენტრები თავიანთთვის და თავიანთი პატრონებისთვის, და ა.შ.

ყოველთვის ფხიზლად ვადევნებთ თვალს გარე რეაქციის ამ ოინებს და ნებისმიერ მათ გამოხდომას ადრეც და ახლაც დამ-

სახურებულ პასუხს ვცემდით. ჩვენმა არმიამ და სახელმწიფო უშიშროების ორგანოებმა ამ მიმართულებით დიდი სამუშაო ჩაატარეს, ისინი გამუდმებით ძლიერდებიან, სათანადოდ არიან აღზრდილები და მარქსიზმ-ლენინიზმის სამხედრო ხელოვნების ათვისებასთან ერთად თანდათან ვითარდებიან.

შემდეგ ამხანაგ სტალინს შევატყობინე ჩვენი რამდენიმე სამხედრო პრობლემა და ის მთავარი მიმართულებები, საიდანაც, ჩვენი აზრით, გარეშე მტერს ჩვენზე თავდასხმა შეეძლო.

— საიდან იცით, რომ შეიძლება ამ მიმართულებებით დაგესხან თავს? — მაშინვე ჩამეკითხა ამხანაგი სტალინი.

ჩემი დაწვრილებითი პასუხის მოსმენის შემდეგ მითხრა:

— რაც შეეხება თქვენს მიერ წამოყენებულ სამხედრო პრობლემებს, ამხანაგ ბულგანინს თქვენთან ერთად ამ საკითხების დაწვრილებით განხილვა დავავალეთ.

შემდეგ რამდენიმე კითხვა დამისვა, კერძოდ: რომელი იარაღით იცავთ საზღვრებს? სად იყენებთ მტრისთვის ჩამორთმეულ იარაღს? რამდენი კაცის მობილიზებას შეძლებთ ომის შემთხვევაში? რანაირი არმია გაგაჩნიათ ამჟამად? და ა.შ.

ამხანაგ სტალინის ყველა კითხვაზე თანმიმდევრობით ვუპასუხე. ველაპარკე ჩვენი არმიისა და ხალხის მტკიცე კავშირზე, იმაზე, რომ ხალხს მთელი სულითა და გულით უყვარდა არმია და გარეშე მტრის თავდასხმის შემთხვევაში მზად იყო, ფეხზე დამდგარიყო სამშობლოს თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის დასაცავად, სახალხო ხელისუფლების დასაცავად.

დასმულ კითხვებზე გაცემული ჩემი პასუხების მოსმენის შემდეგ ამხანაგმა სტალინმა სიტყვა მოითხოვა. მან სიხარული

გამოთქვა ჩვენი არმიის განმტკიცებისა და ხალხთან მისი კავშირის გამო და მირჩია:

— ვფიქრობ, რომ მოქმედი არმია გეყოფათ, ასე რომ გირჩევთ, არ გაზარდოთ მისი რიცხვი, რამეთუ მისი შენახვა ძვირად დაგიჯდებათ. ცოტათი უნდა გაზარდოთ ტანკებისა და თვითმფრინავების რაოდენობა.

დღევანდელ სიტუაციაში ფრთხილად იყავით, რომ იუგოსლავიის მხრიდან რაიმე საფრთხე არ დაგემუქროთ. ტიტოელებს თქვენთან თავიანთი აგენტები ჰყავთ და ახლებსაც შემოგიგზავნიან. მათ უნდათ შეტევის განხორციელება თქვენზე, მაგრამ ვერ ბედავენ, ეშინიათ. თქვენ კი არ უნდა შეგეშინდეთ და ეკონომიკის გაძლიერება გააგრძელოთ, კადრები აღზარდოთ, პარტია განამტკიცოთ, ფხიზლად იყოთ და არმია ავარჯიშოთ. ძლიერი პარტიის, ძლიერი ეკონომიკისა და ძლიერი არმიის ყოლის შემთხვევაში არავის შიში აღარ უნდა გქონდეთ.

ბერძენ მონარქისტ-ფაშისტებს, — დასძინა მან, — ბულგარელების თავდასხმისა ეშინიათ. იუგოსლავები კი, ამერიკელებისგან დახმარება რომ მიიღონ, გაჰყვირიან, რომ მათ თითქოს ბულგარეთი დაესხმება თავს. ბულგარეთს ამგვარი მიზნები არა აქვს ბერძნებთან ან იუგოსლავებთან მიმართებაში.

შემდეგ ამხანაგ სტალინს ვუამბე იმ უდიდესი სამუშაოს შესახებ, რომელიც ჩვენთან ხალხის ერთიანობის გასამტკიცებლად ტარდებოდა, იმ დარტყმების შესახებ, რომლებიც ქვეყნის შიგნით არსებულმა მუხანათურმა და მტრულმა ელემენტებმა მოგვაყენეს. ვუთხარი მას, რომ ასეთი ელემენტების მიმართ ყოყმანი და ოპორტუნიზმი არ გამოგვიჩენია და მათი მტრული საქმიანობის შედეგების აღსაკვეთავად შესაბამისი ზომები მი-

ვიღეთ. ისინი კი, ვინც თავისი დანაშაულებრივი და მტრული საქმიანობით მოთმინების ფიალა აგვივსო, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — გავასამართლეთ და საკადრისად დავსაჯეთ.

— სწორად მოქცეულხართ; — მითხრა სტალინმა. — მტერი, — განაგრძო მან, — შეეცდება შემოღწევას პარტიაში და მის ცენტრალურ კომიტეტშიც კი, თუმცა მისი მცდელობები შეიძლება ამხილოთ და ჩაშალოთ, თუ შენარჩუნებული გექნებათ დიდი სიფხიზლე და მათ მიმართ პრინციპულ პოზიციას დაიკავებთ.

ამჯერად ამხანაგ სტალინთან ფართოდ განვიხილეთ ჩვენი ეკონომიკური მდგომარეობა, ვილაპარაკეთ ჩვენი ქვეყნის სამეურნეო და კულტურული განვითარების მიღწევებსა და პერსპექტივებზე. კერძოდ, ველაპარკე ამხანაგ სტალინს ჩვენი პარტიის კურსის წარმატებაზე ქვეყნის სოციალისტური ინდუსტრიალიზაციისა და სოფლის მეურნეობის განვითარების საქმეში, ისევე როგორც მთელ რიგ გეგმებზე, რომლებიც 1951-1955 წლებში პირველი ხუთწლედისთვის ჩამოვიყალიბეთ.

ამხანაგმა სტალინმა, ჩვეულებისამებრ, დიდი ყურადღება გამოიჩინა ჩვენი ეკონომიკური მდგომარეობის და ამ მიმართულებით არსებული პარტიის პოლიტიკის მიმართ. მან ერთიმეორის მიყოლებით გამომკითხა, თუ როდის დამთავრდებოდა საფეიქრო კომბინატის, შაქრის ქარხნისა და ჩვენს ქვეყანაში მშნებარე სხვა სამრეწველო ობიექტების მშენებლობა.

ვუპასუხე ამხანაგ სტალინის მიერ დასმულ შეკითხვებს და აღვნიშნე, რომ ამ ობიექტების, სხვა სამრეწველო და კულტურულ-საყოფაცხოვრებო ობიექტებისა და სოფლის მეურნეობის მშენებლობაში მიღწეულ წარმატებებთან ერთად ზოგიერთი

გეგმის შეუსრულებლობასაც ვეჯახებოდით. შეუსრულებლობის მიზეზები გავაანალიზეთ პარტიის ცენტრალურ კომიტეტში კრიტიკისა და თვითკრიტიკის სულისკვეთებით და თითოეული პირის პასუხისმგებლობაც განვსაზღვრეთ. განსაკუთრებულ მნიშვნელობას ვანიჭებთ პარტიის ხელმძღვანელ როლს, ხალხთა მასებთან ძალზე მჭიდრო კავშირების დამყარებას, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — რასაც მოვაყოლე ჩვენი ქვეყნის საშინაო მდგომარეობის ზოგადი საკითხების განხილვა.

— რატომ გვეუბნებით იმ საკითხებს, რომლებიც ჩვენზე კარგად იცით, ამხანაგო ენვერ? — შემაწყვეტინა სიტყვა ამხანაგმა სტალინმა და დასძინა: — მოხარული ვართ, რომ თქვენთან სამრეწველო ობიექტები შენდება. თუმცა უნდა აღვნიშნო, რომ სამრეწველო ობიექტების მშენებლობასთან ერთად დიდი მნიშვნელობა უნდა მიანიჭოთ მუშათა კლასის გაძლიერებასა და კადრების მომზადებას. პარტია განსაკუთრებით უნდა ზრუნავდეს მუშათა კლასზე, რომელიც ყოველდღიურად უნდა იზრდებოდეს და ძლიერდებოდეს, ალბანეთის მრეწველობის განვითარებასთან ერთად.

— ჩვენთვის განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს სოფლის მეურნეობის განვითარებისა და წინა პლანზე გადმოწევის საკითხს, — ვუთხარი შემდეგ მხანაგ სტალინს. ყველასათვის ცნობილია, რომ ჩვენი ქვეყანა აგრარული ქვეყანაა, რომელსაც მემკვიდრეობით უკიდურესი ჩამორჩენილობა ერგო. ჩვენი მიზანი იყო და დღესაც არის სოფლის მეურნეობის განვითარება და იმის გამო, რომ ჩვენი სოფლის მეურნეობა ძირითადად წვრილი კერძო მეურნეობებისგან შედგება, გვიწევდა და მომავალშიც მოგვიწევს უამრავი ნაბიჯის გადადგმა გლეხის დასახ-

მარებლად და მის დასარწმუნებლად უფრო მეტი პროდუქციის საწარმოებლად. მიღწევები უდავოდ გვაქვს, წარმოებაც გაიზარდა, მაგრამ ისიც კარგად გვესმის, რომ სოფლის მეურნეობის ამჟამინდელი დონე არ შეესაბამება ქვეყნის მოსახლეობის მზარდ მოთხოვნილებებს საკვებ პროდუქტებზე, მრეწველობისთვის განკუთვნილ ნედლეულზე და საექსპორტო პროდუქტების რაოდენობის გაზრდაზე. კარგად ვიცით, რომ ერთადერთი გზა, რომელსაც ჩვენი სოფლის მეურნეობა ჩამორჩენილობიდან შეუძლია გამოიყვანოს და საფუძვლად მსხვილი წარმოების განვითარება დაუდოს, კოლექცივიზაციაა. თუმცა ამ საკითხს უწინაც და ახლაც დიდი სიფრთხილით ვუდგებოდით.

— ბევრი კოოპერატივია ახლა ალბანეთში? — მკითხა ამხანაგმა სტალინმა.

— დაახლოებით 90, — მივუგე მე.

— რა მდგომარეობაში არიან ისინი? როგორ ცხოვრობენ გლეხები ამ კოოპერატივებში? — ისევ მკითხა სტალინმა.

— ამ კოოპერატივების უმრავლესობა, — ვუპასუხე ამხანაგ სტალინს, — 1-2 წლისაა, მაგრამ, მიუხედავად ამისა, უკვე გვიჩვენებენ თავიანთ უპირატესობას წვრილ და დაქსაქსულ ერთპიროვნულ მესაკუთრეობასთან შედარებით. ერთობლივმა და ორგანიზებულმა შრომამ, ამ კოოპერატივებისთვის სახელმწიფოს მხრიდან მუდმივმა დახმარებამ თესლებით, ტექნიკით, კადრებითა და ა.შ., მათი წარმოებაც განამტკიცა და გაზარდა კიდეც. თუმცა მაინც ძალიან ბევრი რამის გაკეთება მოგვიწევს, რათა სოფლის მეურნეობის კოოპერატივები ერთპიროვნული გლეხებისთვის მისაბაძ ნიმუშებად გადაიქცნენ. ამიტომაა, რომ სოფლის მეურნეობის ორგანიზების საქმეში ჩვენი ძირითადი

მიზანი, არსებული კოოპერატივების განმტკიცებასთან და მათ-თვის დახმარების გაწევის გაზრდასთან ერთად, ახალი კოოპე-რატივების ფრთხილად და გააზრებულად შექმნაა.

სტალინმა მომისმინა და მკითხა:

— სოფლის მეურნეობის ახალი კოოპერატივების შექმნისას არ უნდა იჩქაროთ. შეეცადეთ უკვე არსებული კოოპერატივე-ბის გაძლიერებას და სწორედ ამ კოოპერატივებში უნდა იყოს მაღალი სოფლის მეურნეობის კულტურების მოსავლიანობა, — მითხრა მან. — ამრიგად, — განაგრძო მან, — კოოპერატივის წევრები კმაყოფილი დარჩებიან კარგი საწარმოო მაჩვენებლე-ბით და ამის შემხედვარე სხვებიც მოინდომებენ კოოპერატივში გაწევრიანებას.

სანამ გლეხები კოლექტიური საკუთრებით უპირატესობაში არ დარწმუნდებიან, კოოპერატივების გაზრდის საქმეში არაფე-რი გამოგივათ. თუკი გლეხები არსებული კოოპერატივებისგან სარგებელს მიიღებენ, მაშინ დანარჩენი გლეხობაც თქვენ გა-მოგყვებათ.

საუბარმა ამხანაგ სტალინთან ჩვენი სოფლის მეურნეობის, გლეხობის მდგომარეობის, მისი ტრადიციებისა და შეხედულე-ბების ირგვლივ მთელი ამ შეხვედრის უმეტესი დრო დაიკავა. ამხანაგი სტალინი ცდილობდა, რაც შეიძლება მეტი გაეგო, ყვე-ლა საკითხს დაწვრილებით მეკითხებოდა, წარმატებები ახა-რებდა, სამაგიეროდ კი ამხანაგურ შენიშვნებსა და რჩევებს გვაძლევდა იმაზე, თუ როგორც შეიძლებოდა ჩვენი შემდგომი მუშაობის გაუმჯობესება.

— ესე იგი სიმინდი ალბანეთის მთავარი კულტურაა? — მკითხა ამხანაგმა სტალინმა.

— კი, — მივუგე მას. — სიმინდი, რომელსაც მოსდევს ხორბალი. თუმცა უკანასკნელ წლებში სულ უფრო და უფრო ვრცელდება ბამბა, მზესუმზირა, ბოსტნეული, შაქრის ჭარხალი და სხვა კულტურებიც.

— ბევრ ბამბას თესავთ? როგორია მისი მოსავლიანობა თქვენთან?

— ჩვენ ყოველწლიურად ვზრდით ამ ტექნიკური კულტურისთვის გამოყოფილ ფართობებს და ჩვენმა მიწათმოქმედებმა უკვე საკმაო გამოცდილებაც დააგროვეს. მიმდინარე წელს ვაპირებთ 20000 ჰექტარის დათესვას, — ვუთხარი მას. — თუმცა ბამბის მოსავლიანობისა და მისი ხარისხის მხრივ ჯერ კიდევ ცუდად გვაქვს საქმე. საშუალოდ მოსავლიანობა ჰექტარზე 5 ცენტნერს აღწევს. ეს მდგომარეობა მომავალში უნდა გამოვასწოროთ. არაერთხელ განვიხილეთ და გავაანალიზეთ ეს საკითხი, რომელსაც ჩვენთვის დიდი მნიშვნელობა აქვს, ვინაიდან იგი ხალხის ჩაცმასთანაა დაკავშირებული; უამრავი ზომა მივიღეთ, მაგრამ საჭირო შედეგებისთვის ჯერაც არ მიგვიღწევია. ბამბას მზე და წყალი სჭირდება. მზე გვაქვს, — ვუთხარი ამხანაგ სტალინს, — ნიადაგიც და კლიმატიც გამოსადეგია ამ კულტურის მოსაყვანად, სარწყავი არხები ამ კულტურისთვის არ გაგვაჩნია. უნდა შევქმნათ კარგი სარწყავი არხების სისტემა, რათა ჩვენთან ეს კულტურა ჩვენთან.

— რას ანიჭებენ თქვენი გლეხები უპირატესობას მორწყვისას, სიმინდს თუ ბამბას? — მკითხა სტალინმა.

— სიმინდს, — მივუგე მას.

— ესე იგი გლეხებს ბამბა ჯერ კიდევ არ უყვართ, მას ჯეროვნად ვერ აფასებენ, — მითხრა მან.

შემდეგ ამხანაგ სტალინს ვუთხარი, რომ უკანასკნელ პერიოდშიც განვიხილეთ არსებული ნაკლოვანებები და დავსახეთ ამოცანები მებამბეობის შემდგომი განვითარებისათვის. აღვნიშნე, რომ ადგილზე ჩატარებული ანალიზის თანახმად, ზოგიერთ შემთხვევაში, სხვა მიზეზებთან ერთად, გამოიყენებოდა ჩვენი პირობებისთვის უვარგისი თესლი, და მივმართე მას რამდენიმე კონკრეტული თხოვნით დახმარების შესახებ, რათა ჩვენი მუშაობა როგორც საფეიქრო კომბინატში, ასევე ბამბის გამწმენდ ქარხანაში ნორმალურად წასულიყო.

— რატომღაც მგონია, რომ ამ საქმეში რომელიღაც სპეციალისტმა შეცდომა დაუშვა, — მითხრა მან. — თუმცა მთავარი მაინც მიწათმოქმედის მუშაობაა. რაც შეეხება თქვენს თხოვნას ბამბასთან დაკავშირებით, მას მთლიანად დავაკმაყოფილებთ, თუკი ეს ნამდვილად საჭირო იქნება. თუმცა მაინც გადავამოწმოთ.

ამ შეხვედრის დროს ამხანაგი სტალინი არაერთხელ დაინტერესდა ჩვენი სასოფლო-სამეურნეო კოოპერატივებით, მათი ამჟამინდელი მდგომარეობითა და განვითარების პერსპექტივებით. მახსოვს მის მიერ დასმული რამდენიმე კონკრეტული კითხვაც:

— რა მანქანები გააჩნიათ სასოფლო-სამეურნეო კოოპერატივებს? როგორ მუშაობენ მანქანა-ტრაქტორების სადგურები? გყავთ თუ არა ინსტრუქტორები კოოპერატივებისთვის? და ა.შ.

ვუპასუხე მის შეკითხვებზე, თუმცა იგი მთლიანობაში არ დააკმაყოფილა ჩვენმა ჩატარებულმა სამუშაომ ამ საქმის ორგანიზაციაში, რის გამოც მითხრა:

— ეს საქმე არა გაქვთ სათანადოდ დაყენებული. ამის გამო უკვე შექმნილ კოოპერატივებსაც შეიძლება ზიანი მიაყენოთ. თქვენი კადრების კვალიფიკაციის განუწყვეტელი ამაღლების პარალელურად საჭიროა, რომ გყავდეთ რამდენიმე საბჭოთა მრჩეველი სასოფლო-სამეურნეო კოოპერატივებში; და რომ ისინი კაბინეტებში კი არ უნდა ისხდნენ, არამედ ადგილზე ეწეოდნენ დახმარებას.

თუ სოფლის მეურნეობის თქვენს ადგილობრივ ხელმძღვანელებს, — აღნიშნა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა, — არასდროს უნახავთ, თუ როგორ იმართება სასოფლო-სამეურნეო კოოპერატივები და როგორ ხდება მათი მუშაობის ორგანიზება, მაშინ გაუჭირდებათ ამ ხალხის სათანადოდ მართვა, ასე რომ დაე ჩამოვიდნენ ჩვენთან, საბჭოთა კავშირში, აითვისონ ჩვენი გამოცდილება და შემდეგ ალბანელ მიწათმოქმედებს გაუზიარონ.

ჩემს გამოსვლაში ამხანაგ სტალინს ველაპარაკე სხვა სახელმწიფოებთან ეკონომიკური შეთანხმებების გაფორმების შესახებაც. ამხანაგმა სტალინმა მომისმინა და მომმართა:

— ვინ გიშლიდათ ხელს სხვა ქვეყნებთან ხელშეკრულებების დადებაში? გაფორმებული გაქვთ ხელშეკრულებები სახალხო დემოკრატიის ქვეყნებთან, რომლებმაც კრედიტები გამოგიყვეს. ისეთი ხელშეკრულებები, როგორიც, მაგალითად, ბულგარეთთან გაქვთ გაფორმებული, სხვა ქვეყნებთანაც უნდა გააფორმოთ. ამის საწინააღმდეგო არაფერი გვაქვს, პირიქით, ეს ძალიან კარგ საქმედ მიგვაჩნია.

საუბრისას ამხანაგ სტალინს რამდენიმე სხვა თხოვნაც გადავეცი ჩვენი სახალხო მეურნეობისა და კულტურის განვითა-

რებაში საბჭოთა მთავრობის დახმარების თაობაზე. ისევე როგორც ყველა სხვა თხოვნის შემთხვევაში, ამხანაგი სტალინი კეთილგანწყობით მოეკიდა ჩვენ თხოვნებს და მითხრა, რომ ამ საკითხების უფრო დაწვრილებით განსახილველად და გადასაწყვეტად შეხვედრა უნდა გამემართა მიქოიანთან, რომელსაც იმ დღეებში მართლაც სამჯერ შევხვდი.

ამხანაგმა სტალინმა მაშინვე მიიღო ჩემი თხოვნა იმაზე, რომ ჩვენს ქვეყანაში რამდენიმე საბჭოთა პედაგოგი გამოეგზავნათ ჩვენი უმაღლესი სასწავლებლებისათვის, თუმცაღა მკითხა:

— რა ვუყოთ იმას, რომ ჩვენმა პედაგოგებმა ალბანური ენა არ იციან?

შემდეგ თვალი თვალში გამიყარა და მითხრა:

— ჩვენ კარგად გვესმის თქვენი მდგომარეობა, რის გამოც გეხმარებოდით და მომავალში კიდევ უფრო მეტად დაგეხმარებით. თუმცა თქვენთან, ამხანაგო ალბანელებო, ერთი შენიშვნა მაქვს: თქვენი მოთხოვნების შესწავლისას შევნიშნე, რომ სოფლის მეურნეობასთან დაკავშირებით ძალიან ცოტა მოთხოვნები გაქვთ. უფრო მეტ მოთხოვნებს მრეწველობისათვის გვიყენებთ, არადა მრეწველობა სოფლის მეურნეობის გარეშე ვერასდროს დადგება ფეხზე და ვერც წინ წავა. უნდა გითხრათ, ამხანაგებო, რომ სოფლის მეურნეობის განვითარებას მეტი ყურადღება უნდა დაუთმოთ. თქვენთან მრჩევლებიც გამოგიგზავნეთ ეკონომიკური დახმარების გასაწევად, — დასძინა მან, — მაგრამ, როგორც ჩანს, უნიათოები აღმოჩნდნენ.

— ისინი დახმარებას გვიწევდნენ, — ჩავერიე მე, — მაგრამ სტალინი არ დაკმაყოფილდა საბჭოთა მრჩევლების შესახებ

ჩემი ნათქვამით და თავისი მოსაზრება გაიმეორა. შემდეგ ღიმილით მკითხა:

— რა უქენით ქართული სიმინდის თესლს, რომელიც მოგეცით, დათესეთ თუ გადაყარეთ?

ვიგრძენი, რომ სახეზე ალმური მომედო, იმიტომ რომ უხერხულ მდგომარეობაში ჩამაყენა, და ვუპასუხე მას, რომ იგი რამდენიმე ზონაში დავარიგეთ, მაგრამ მიღებული შედეგების საქმის ყურში არ ვიყავი. ეს ჩემთვის კარგი გაკვეთილი იყო. ტირანაში დაბრუნების შემდეგ დაუყოვნებლივ დავინტერესდი ამ საკითხით და ამხანაგებმა შემატყობინეს, რომ ამ მხრივ შესანიშნავი შედეგები გვქონდა მიღებული; მიწათმოქმედებმა, რომლებმაც იგი დათესეს, თითოეულ ჰექტარზე 70 ცენტნერი პროდუქცია მიიღეს და ამჟამად ყველგან ქართულ სიმინდზე ლაპარაკობდნენ, რომელსაც ჩვენი გლეხები „სტალინის საჩუქარს" უწოდებდნენ.

— ევკალიპტებთან დაკავშირებით როგორ გაქვთ საქმე? თუ დათესეთ ჩემს მიერ გამოგზავნილი თესლი?

— ჩვენ იგი მიუზეჩეისკის ვაკეზე დასათესად გადავგზავნეთ, სადაც ჭაობიანი ადგილები ჭარბობდნენ, — მივუგე მას, — და ჩვენს სპეციალისტებს თქვენი რჩევებიც გადავეცით.

— კეთილი, — მითხრა ამხანაგმა სტალინმა, —უნდა იზრუნონ იმაზე, რომ გაიხარონ და დაიზარდონ. ეს სწრაფად მზარდი მცენარეა და სინესტესაც ბრწყინვალედ ებრძვის.

— სიმინდის თესლი, რომელიც მოგეცით, საწრაფად შეიძლება გაამრავლოთ და მთელ ალბანეთში გაავრცელოთ, — მითხრა შემდეგ ამხანაგმა სტალინმა და დაყოლა:

— თუ გაგაჩნიათ სპეციალური დაწესებულებები, რომლებიც თესლების სელექციით შეიძლევა დაკავდნენ?

— დიახ, — ვუპასუხე, — შევქმენით მეთესლეობის სექტორი, რომელიც სოფლის მეურნეობის სამინისტროს ექვემდებარება და რომელსაც მომავალში გავაძლიერებთ და გავაფართოვებთ.

— ძალიან კარგი იქნება! — მითხრა ამხანაგმა სტალინმა. — ამ დაწესებულებებმა კარგად უნდა იცოდნენ, თუ რომელი მცენარეები და რომელი თესლებია ვარგისი ქვეყნის სხვადასხვა ადგილებისთვის, და უნდა იშოვონ კიდეც ისინი. უნდა გვთხოვოთ ისეთი თესლები, რომელთა მოსავლიანობაც ჩვეულებრივზე ორჯერ ან სამჯერ მეტია. ადრეც გითხარით, რომ ყველაფრით დაგეხმარებოდით, რაც კი შეგვიძლია, მაგრამ მთავარი მაინც თქვენი მუშაობაა, ამხანაგებო, გამრჯე და განუწყვეტელი მუშაობა ქვეყნის — მრეწველობის, სოფლის მეურნეობისა და კულტურის — გასავითარებლად.

— აუცილებლად გავატარებთ ცხოვრებაში თქვენს რჩევებს, ამხანაგო სტალინ! — ვუთხარი და მთელი სულითა და გულით გადავუხადე მადლობა თბილი და თავაზიანი მიღებისთვის, ღირებული რჩევებისა და მითითებებისთვის.

ამჯერად საბჭოთა კავშირში მთელი აპრილის თვე გავატარე.

ამ შეხვედრიდან რამდენიმე დღის შემდეგ, 6 აპრილს, „დიდ თეატრში" ახალი საოპერო პიესის — „მთელი სულითა და გულით" — საყურებლად წავედი. როგორც თავიდანვე ამიხსნეს, ეს პიესა მოგვითხრობდა კოლმეურნეობის მქონე სოფელში ახალ ცხოვრებაზე. იმავე საღამოს ამ ოპერის მოსასმენად მოვიდა ამხანაგი სტალინიც, რომელიც პირველი იარუსის ლოჟაში

იჯდა, სცენის გვერდით, მე კი მეორე იარუსის ლოჟაში ვიჯექი, სცენის მეორე მხარეს, ჩვენს ამხანაგებთან და ჩვენს თანმხლებ ორ საბჭოთა ამხანაგთან ერთად.

მეორე დღეს მითხრეს, რომ სტალინმა მკაცრად გააკრიტიკა ეს ოპერა, რომელიც მანამდე თურმე ზოგიერთ კრიტიკოსს ლამისაა ცამდე აუყვანია, როგორც ფასდაუდებელი მუსიკალური ნაწარმოები.

როგორც მოგვიანებით შემატყობინეს, ამხანაგმა სტალინმა ეს ოპერა იმიტომ გააკრიტიკა, რომ მასში არაობიექტურად და მცდარად იყო წარმოჩენილი საკოლმეურნეო სოფელში არსებული ცხოვრება. ამხანაგ სტალინს უთქვამს, რომ საკოლმეურნეო ცხოვრება ამ ნაწარმოებში გაიდეალებულია, იგი გამოხატულია არარეალისტურად, მასში არსად ჩანს მასების ბრძოლა სხვადასხვა ნაკლოვანებებისა და სიძნელეების აღმოსაფხვრელად, და რომ ყველაფერი დაფარულია ლაქით და გამსჭვალულია სახიფათო იდეით იმის შესახებ, რომ „ყველაფერი კარგად მიდის".

მოგვიანებით ეს ოპერა ცენტრალურ პარტიულ ბეჭდვით ორგანოშიც გააკრიტიკეს და მეც მივხვდი სტალინის ღრმა შეშფოთებას იმ მოვლენების გამო, რომლებსაც მომავლისთვის დიდი საფრთხის შექმნა შეეძლოთ.

იმ დღეებში გამართული დაუვიწყარი ვიზიტებიდან მეხსიერებაში ჩამრჩა სტალინგრადში ვიზიტიც, სადაც, კერძოდ, მამაის ყორღანი მოვინახულე. ანტიჰიტლერული ომის პერიოდში წითელი არმიის ჯარისკაცები სტალინის სახელის შეძახილებით იცავდნენ ამ ყორღანის არა თუ თითოეულ მტკაველს, არამედ თითოეულ მილიმეტრსაც. მამაის ყორღანი ჭურვებით დაიფარა და დაბომბვების შედეგად იერსახეც მთლიანად იცვალა.

სტალინგრადის სახელგანთქმულ ბრძოლამდე იგი ბალახითა და ყვავილებით იყო დაფარული, ბრძოლის შემდეგ კი რკინისა და ფოლადის გროვად იქცა, სადაც მრავლად იყო ერთმანეთთან შეჯახებული ტანკები. დავიხარე და მოწიწებით ავიღე ერთი მუჭა მიწა ამ ყორღანიდან — სტალინის მეომრის გმირობის ამ სიმბოლოდან — და ალბანეთში დაბრუნების შემდეგ ტირანაში არსებულ ეროვნულ-გამათავისუფლებელი ბრძოლის მუზეუმს ვაჩუქე.

მამაის ყორღანიდან ხელისგულივით მოჩანდა მთელი სტალინგრადი, რომლის შუაშიც განიერი მდინარე ვოლგა გველივით მიიკლაკნებოდა. ამ ლეგენდარულ ქალაქში ჰიტლერის ურდოების განადგურების სტალინისეული გეგმის საფუძველზე საბჭოთა ჯარისკაცებმა სასახელო ისტორია დაწერეს, დაამარცხეს ნაცისტი აგრესორები და გარდატეხა შეიტანეს მეორე მსოფლიო ომში. ეს ქალაქი, რომელიც დიადი სტალინის სახელს ატარებს, ნაცარ-ტუტად აქციეს, დაანგრიეს და მიწასთან გაასწორეს, მაგრამ ვერ დაიმორჩილეს.

ახლა კი ჩემს წინაშე სრულიად ახალი ქალაქი იშლებოდა. ომის შედეგად დანგრეული ქალაქი ხელახლა ააშენეს წარმოუდგენლად მოკლე დროში. ახალმა მრავალსართულიანმა საცხოვრებელმა სახლებმა, კულტურულ-საყოფაცხოვრებო დაწესებულებებმა, სკოლებმა, უნივერსიტეტებმა, კინოთეატრებმა, საავადმყოფოებმა, თანამედროვე ფაბრიკებმა და ქარხნებმა, ახალმა ფართო და ლამაზმა ქუჩებმა ქალაქის იერსახე მთლიანად შეცვალეს. ქუჩებს ნორჩი ხეებისგან მწვანე ფერი დასდებოდა, პარკები და სკვერები ყვავილებითა და ბავშვებით იყო სავსე. მოვინახულე ამ ქალაქის სატრაქტორო ქარხანა და უამ-

რავ მუშას შევხვდი. „... ძალიან გვიყვარს ალბანელი ხალხი და ახლა, მშვიდობიან დროში, მისთვისაც ვმუშაობთ, — მითხრა ამ ქარხნის მუშამ. — კიდევ უფრო ბევრ ტრაქტორს გავუგზავნით ალბანელ გლეხებს, ეს სტალინის ნება და მითითებაა“.

ყველგან იმ სიყვარულსა და პატივისცემას ვგრძნობით, რომლის სულისკვეთებითაც იყვნენ აღზრდილი ჩვეულებრივი საბჭოთა მოქალაქეები დიადი სტალინის მიერ, რომელიც ალბანელი ხალხისა და ალბანეთის შრომის პარტიის საყვარელი და დაუვიწყარი მეგობარია.

ამრიგად, საბჭოთა კავშირში გამართული ეს ვიზიტიც დასრულდა, როცა უკანასკნელად შევხვდი დიად სტალინს, რომლის წარუშლელ ხსოვნასაც, როგორც ადრე ვთქვი, სიცოცხლის ბოლომდე შევინახავ.

1952 წლის ნოემბერში კვლავ გავემგზავნე მოსკოვში ალბანეთის შრომის პარტიის დელეგაციის ხელმძღვანელის რანგში, რათა ბოლშევიკთა საკავშირო კომუნისტური პარტიიის XIX ყრილობის მუშაობაში მიმეღო მონაწილეობა. სწორედ იქ ვნახე უკანასკნელად დაუვიწყარი სტალინი, იქ მოვისმინე უკანასკნელად მისი თბილი და მგზნებარე ხმა იქ ყრილობის ტრიბუნიდან, — აღნიშნა რა, რომ ბურჟუაზიამ ღიად მოისროლა გვერდზე დემოკრატიულ თავისუფლებათა, სუვერენიტეტისა და დამოუკიდებლობის დროშა, — იმ კომუნისტურ და დემოკრატიულ პარტიებს, რომლებიც ხელისუფლების სათავეში არ იყვნენ, ისტორიული სიტყვებით მიმართა: **„ვფიქრობ, თქვენ მოგიწევთ ამ დროშის აწევა, ... და წინ წაღება, თუკი თქვენს ირგვლივ ხალხის უმეტესობის შემოკრეფა გსურთ, ... თუ გსურთ, რომ**

**საკუთარი ქვეყნის პატრიოტები იყოთ, თუ გსურთ, რომ ერის ხელმძღვანელი ძალა იყოთ. მისი ამღები სხვა აღარავინაა“.**

ვინახავდი და ყოველთვის შენახული მექნება გულსა და გონებაში მისი ცოცხალი და მომხიბვლელი სახის გამომეტყველება იმ მომენტში, როდესაც ყრილობის ტრიბუნიდან ფრთები შეგვასხა, უწოდა რა სოციალისტური ქვეყნების კომუნისტურ პარტიებს **„მსოფლიო რევოლუციური მოძრაობის დარტყმითი ბრიგადები“.**

იმ დღეეში დავიფიცეთ, რომ ალბანეთის შრომის პარტია ღირსეულად გაამართლებდა „დარტყმითი ბრიგადის“ წოდებას, და რომ სტალინის რჩევებსა და მითითებებს თვალის ჩინივით გავუფრთხილდებოდით, როგორც ისტორიულ მითითებებს, და ცხოვრებაში სრული თანმიმდევრობით გავატარებდით. ეს საზეიმო ფიცი იმ უდიდესი მწუხარების დღეებშიც გავიმეორეთ, როდესაც უკვდავი სტალინი ჩვენგან წავიდა, და გვეამაყება, რომ ჩვენი პარტია, როგორც სტალინური დარტყმითი ბრიგადა, ყოველთვის ასრულებდა თავის სიტყვას, და რომ არასდროს დაუყენებია და არც არასდროს დააყენებს რაიმეს მარქსის, ენგელსის, ლენინის და მათი მოწაფისა და საქმის თანმიმდევრული გამგრძელებლის, ჩვენი ძვირფასი მეგობრის, სახელოვანი ბელადის — იოსებ ბესარიონის ძე სტალინის — მოძღვრებაზე მაღლა.

# სარჩევი

არის ვიციში და გრამოზაში დამარცხების მიზეზები? არმიაში პარტიის ხელმძღვანელი როლის შესახებ. კომისრის ადგილი და როლი. ნიკოს ზაქარიადისი საკუთარ შეხედულებებს გამოთქვამს. შეფასება, რომელიც მას სტალინმა მისცა.



ალბანეთის პოლიტიკური, ეკონომიკური და სოციალური მდგომარეობის შესახებ. გარე რეაქცია ჩვენი სახალხო ხელისუფლების დამხობას ცდილობს. ჰააგის სასამართლოს საბოლოო გადაწყვეტილება. „სათანადო სიფხიზლისა და მყარი პოზიციის წყალობით შესაძლებელია მტრის ოინების აღკვეთა". „სამრეწველო ობიექტების მშენებლობასთან ერთად უნდა განამტკიცოთ მუშათა კლასი და მოამზადოთ საკუთარი კადრები". სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის შესახებ. „საბჭოთა სპეციალისტები თქვენთან კაბინეტებში კი არ უნდა ისხდნენ, ადგილებზე უნდა დაგეხმარონ". სტალინის მკაცრი შენიშვნები იმ საბჭოთა საოპერო პიესის შესახებ, რომელიც სინამდვილის ლაქირებას ახდენდა. უკანასკნელი შეხვედრა დაუვიწყარ სტალინთან ბოლშევიკთა საკავშირო კომუნისტური პარტიის XIX ყრილობაზე.